## მთარგმნელის წინასიტყვაობა

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით

თქვენს წინაშეა აჰმად დიდათის წიგნის, “იესო ისლამში” თარგმანი. მიუხედავად ფართოდ გავრცელებული წარმოდგენებისა, თითქოსდა ისლამი ანტიქრისტიანული მოძღვრებაა, იესო, ღმერთმა დალოცოს იგი, ისლამში ერთ-ერთი ძირითადი ფიგურაა. იგი ერთ-ერთია ისლამის ხუთი უდიდესი მაცნიდან, იგი ატარებს მესიის (ცხებულის, ქრისტეს) ტიტულს და დედამის მარიამთან ერთად ისლამში უდიდესი პატივით სარგებლობს. სწორედ ამ საკითხს ეხება ეს წიგნი.

წიგნის ავტორი, შეიხი აჰმად ჰუსაინ დიდათი (22 რამადანი 1336 – 3 რაჯაბი 1426 წწ. ჰიჯრით/ 1 ივლისი 1918 – 8 აგვისტო 2005 წწ. გრიგორიანულით) ინდური წარმოშობის სამხრეთ აფრიკელი მქადაგებელი იყო. მას ეკუთვნის მრავალი საჯარო ლექცია თუ წიგნი შედარებითი რელიგიათმცოდნეობის საკითხებზე. ასევე მონაწილეობდა საჯარო დებატებში სხვა მქადაგებლებთან – ანის შურუშთან, ჯიმი სუოგარტთან, ჯოშ მაკდაუელთან, სტენლი სიობერგთან, ერიკ ბოკთან და სხვებთან.
შეიხი დიდათი ცნობილი იყო თავისი განსწავლულობით როგორც ისლამის, ასევე იუდაიზმისა და ქრისტიანობის წმინდა წერილებში. იგი შეიხ რაჰმათულლაჰ ალ-ქაირანავის (1233 – 1308/ 1818 - 1891 წწ.) სკოლის მიმდევარია, რომელიც ასევე გამოირჩეოდა ამ წერილების ღრმა ცოდნით. შეიხ დიდათის საჯარო ლექციებისა და წიგნების გაცნობა ბევრს შეჰმატებს ადამიანს, რომელიც შედარებითი რელიგიათ მცოდნეობითაა დაინტერესებული.
წიგნში ისლამური სალავათის, ანუ დალოცვის, შემოკლებული ფორმა არის გამოყენებული. ბიბლიური ციტატები მოყვანილია საქართველოს საპატრიარქოს მიერ 1989 წელს გამოცემული ბიბლიის თარგმანიდან.
ვიმედოვნებთ, ეს მცირე ნაშრომი სიკეთის მომტანი აღმოჩნდება რელიგიური საკითხებით დაინტერესებულთათვის.

ღმერთს შევთხოვთ მოწყალებასა და პირდაპირ გზას!

*აბუ ანვარ ალ-ჯურჯი*
*13 ზუ ლ-ყა'და 1435/ 8 სექტემბერი 2014 წ.*

## თავი პირველი: ქრისტიანულ-მუსლიმური პასუხები.

## სატელევიზიო დებატები

ქრისტიანობა და ისლამი - ასეთი დებატები გაიმართა გადაცემაში Cross Questions არხ SABC-ზე, 1983 წლის 5 ივნისს. დებატის დასასრულს წამყვანმა, მისტერ ბილ ჩალმერსმა, თქვა: ვფიქრობ, ამ დისკუსიის საფუძველზე შეიძლება ითქვას, რომ ისლამში ბევრად მეტი ყურადღება ეთმობა ქრისტიანობის წინამძღვარს, ვიდრე ქრისტიანობაში - ისლამის წინამძღვარს. რამდენად მნიშვნელოვანია ეს, თქვენი გადასაწყვეტია, მაყურებელო, მაგრამ უკვე კარგია, რომ ჩვენ ვსაუბრობთ ამაზე.

ბილი - როგორც მას უწოდებენ ყოველგვარი ფორმალობების გარეშე მის ყველა გადაცემაში, არის ძალიან მომხიბლავი და თავმდაბალი. იგი შეესაბამება იმ პორტრეტს, როგორც ბრძენი ყურანი აღწერს კარგ ქრისტიანს: **"... და ნახავ, რომ უახლოესნი მორწმუნეთა მიმართ არიან ისინი, ვინც ამბობენ - ჩვენ ვართ ქრისტიანები! მათ შორის არიან სწავლულნი და ბერები, რომლებიც არ ამპარტავნებენ"** (ალ-მა'იდა, 5:82)

## იესო, ღმერთმა დალოცოს იგი, და მისი სტატუსი

იქნებ მუსლიმები გადაცემაში ცდილობდნენ მაყურებელთა გული მოეგოთ დიპლომატიურობით, ან სულაც თვალთმაქცობით? არანაირად! ისინი მხოლოდ ამბობდნენ იმას, რაც უზენაესმა ბრძენ ყურანში უბრძანა მათ რომ ეთქვათ. როგორც მუსლიმებს, მათ არ ჰქონიათ არჩევანი. მათ თქვეს: ჩვენ, მუსლიმებს, გვწამს, რომ იესო არის ერთ-ერთი უდიდესი ღვთის გამოგზავნილ მაცნეთაგან, რომ ის არის მესია (ქრისტე, ცხებული), იგი დაიბადა სასწაულებრივად მამაკაცის ჩარევის გარეშე, იგი შთაბერავდა სიცოცხლეს მკვდრებს ღმერთის ძალით და კურნავდა ბრმებსა და კეთროვნებს ასევე ღმერთის ძალით. მუსლიმი ვერ იქნება მუსლიმი, თუ მას არ სწამს იესოსი!

## სასიამოვნო გაკვირვება

მაყურებელთა 90%-ზე მეტი სასიამოვნოდ გაკვირვებული დარჩა, თუმცა მაინც სკეპტიკურად უყურებდა ამ ყველაფერს. ისინი ყურებს არ უჯერებდნენ და თვლიდნენ, რომ მუსლიმები ცდილობდნენ ხალხის გულის მოგებას - თავისი ქრისტიანი თანამემამულეებისთვის თავის მოქონვას - თუ მუსლიმები იტყოდნენ რამდენიმე კარგ სიტყვას იესოზე, საპასუხოდ ქრისტიანები რამდენიმე კარგ სიტყვას იტყოდნენ მუჰამმადზე, ﷺ. ამგვარი საქციელი - ხელი ხელს ბანს - სამარცხვინო და თვალთმაქცური იქნებოდა მუსლიმებისთვის.

## ჩათესილი გაუცხოება

ჩვენ ვერ დავადანაშაულებთ ქრისტიანებს მათ სკეპტიციზმში - მათ ასე ასწავლიდნენ საუკუნეების განმავლობაში. ისინი აღზარდეს ისე, რომ ეფიქრათ ცუდი მუჰამმადზე, ﷺ, და მის რელიგიაზე. როგორ ზუსტად თქვა თომას კარლაილმა 150 წლის წინ: ტყუილები, რომლითაც გარემოიცვეს ეს კაცი, მხოლოდ ჩვენთვისვეა სამარცხვინო. ჩვენ, მუსლიმებიც, გარკვეულწილად დამნაშავენი ვართ ამაში - ჩვენ არაფერი მნიშვნელოვანი არ გაგვიკეთებია, რომ მოგვეშორებინა ეს სიცრუის აბლაბუდა.

## ქრისტიანობის ოკეანე

სამხრეთ აფრიკა ქრისტიანობის ოკეანეა. მაგალითად, თუ ლიბიის მოსახლეობაში მუსლიმთა წილი აფრიკის კონტინენტზე უდიდესია, სამხრეთ აფრიკა ქრისტიანთა იგივე მაჩვენებლით ლიდერობს. ამ ქრისტიანობის ოკეანეში მუსლიმები მოსახლეობის 2%-ს შეადგენენ. ჩვენ ვართ უხმო უმცირესობა - სტატისტიკურად, პოლიტიკურად, ეკონომიკურად - ერთ კაცს, მაგალითად ოპენჰაიმერს, შეუძლია შეისყიდოს მთელი ჩვენი ავლა-დიდება. ასე რომ, თუნდაც გვეცადა "თავის მოქონვა", შეიძლება ეს ბევრს გაეგო ჩვენთვის, მაგრამ არა! ჩვენ უნდა გამოვაცხადოთ ჩვენი უფლის ნება, გამოვაცხადოთ სიმართლე, მოგვწონს ის თუ არა. როგორც იესო ამბობდა: **"შეიცანით ჭეშმარიტება, და ჭეშმარიტება გაგათავისუფლებთ თქვენ"** (იოანე, 8:32).

## თავი მეორე: იესო ყურანში.

## რა არ იციან ქრისტიანებმა

ქრისტიანებმა არ იციან, რომ ის გულთბილი დამოკიდებულება, რასაც მუსლიმები ავლენენ იესოსა და დედამისის, მარიამის მიმართ, მშვიდობა მათ ორივეს, სათავეს მათი რწმენის საფუძვლიდან - ბრძენი ყურანიდან იღებს. მათ არ იციან, რომ მუსლიმი იესოს ხსენებისას მისთვის სპეციალურ დალოცვას წარმოთქვამს - მშვიდობა მას.

ქრისტიანებმა არ იციან, რომ იესო ოცდახუთჯერაა მოხსენიებული ყურანში ისას სახელით. მაგალითად:

**"ჩვენ ვუბოძეთ ისას, მარიამის ძეს, ცხადი ნიშნები და განვამტკიცეთ იგი წმინდა სულით"** (ალ-ბაყარა, 2:87)

**"მარიამ! უეჭველად, ღმერთმა გახარა შენ მის სიტყვაზე, რომლის სახელია მესია (ქრისტე) ისა, ძე მარიამისა..."** (აალ 'იმრან, 3:45)

**"მესია ისა იყო მაცნე ღმერთისა..."** (ან-ნისა, 4:171

**"... და გავგზავნეთ ჩვენ წინა მაცნეთა კვალად ისა, ძე მარიამისა"** (ალ-მა'იდა, 5:46)

**"ზაქარია, იაჰია, ისა და ილიასი - ისინი იყვნენ მართალთაგანნი"** (ალ-ან'ამ, 6:85)

## იესო და მისი ტიტულები

გარდა იმისა, რომ იესო ოცდახუთჯერ სახელით მოიხსენიება ბრძენ ყურანში, იგი ასევე მოხსენიებულია შემდეგი ტიტულებით: იბნ მარიამ - რაც ნიშნავს მარიამის ძეს, მასიჰი - ანუ მესია, ქრისტე, ცხებული. აბდულლაჰ - მსახური ღვთისა და რასულულლაჰ - მაცნე ღვთისა.

იგი მოიხსენიება როგორც "ღმერთის სიტყვა", "ღვთიური სული", "ღვთიური ნიშანი" და მრავალი სხვა ღირსეული ეპითეტით, რომლებიც ბრძენი ყურანის 15 სხვადასხვა სურაშია მოცემული. ბრძენი ყურანი ღირს პატივს მაიგებს ამ უდიდეს მაცნეს ღვთისას, და მუსლიმებიც წარსული 14 საუკუნის განმავლობაში ასევე იქცეოდნენ. ერთადერთი უარყოფითი მითითებაც არ არის მთელს ყურანსა თუ ისლამურ წყაროებში იესოზე, რომელზეც ყველაზე ეჭვიან ქრისტიანსაც კი შეუძლია უკმაყოფილება გამოთქვას.

## მისი სახელი

როგორც აღვნიშნეთ, ბრძენი ყურანი იესოს 'ისას უწოდებს. და ეს სახელი გამოიყენება მის სხვა ტიტულებზე უფრო ხშირად, რადგან ეს იყო მისი საკუთარი სახელი. არაბულად მისი სახელი ჟღერს როგორც 'ისა, ხოლო არამეულსა და ივრითზე - იეშუა და იეჰოშუა. შემდგომ ბერძნულად და ლათინურად თარგმნეს, ხოლო იქიდან სხვა ენებზე და მათ შორის ქართულად გადატანის პროცესში იეჰოშუა გადაიქცა იესოდ. სახელი იეშუა მეტად გავრცელებული ებრაული სახელი იყო - იგი სამოცჯერ და მეტჯერაც გვხვდება ბიბლიის პირველ წიგნში - დაბადება. ასევე იყო ყველაზე ცოტა ერთი ადამიანი სახელით იეშუა, რომელიც იესოს გასამართლების დროს სინედრიონის სხდომას ესწრებოდა. ებრაელი ისტორიკოსი, იოსებ ფლავიუსი, თავის "სიძველეთა წიგნში" ოცზე მეტ სხვადასხვა ადამიანს ახსენებს ამ სახელით. ახალ აღთქმაშიც არის მოხსენიებული სხვადასხვა პიროვნებები ამ სახელით - მაგალითად მოგვი და ჯადოსანი ბარ იეშუა (საქმენი, 13:6) და იეშუა, იუსტუსად წოდებული (კოლასელთა, 4:11)

ეს ყველანი სხვა პიროვნებები არიან, იესოსგან განსხვავებული. მაგრამ სახელის გარდაქმნამ და ფორმის შეცვლამ იგი უნიკალური გახადა და იგი ნელ-ნელა განსაკუთრებული გახდა მეორე საუკუნიდან - ებრაელთა შორის იგი

ცუდი რეპუტაციის მქონე სახელად იქცა, რომელიც მკრეხელსა და ებრაელობის მტერს ერქვა, ხოლო ქრისტიანთათვის იგი ღმერთის საკუთარი სახელი იყო. მუსლიმი უყოყმანოდ დაარქმევს თავის ვაჟს 'ისას, რადგან ეს სახელი ღმერთის გულწრფელი და კეთილმორწმუნე მსახურის სახელია.

## თავი მესამე: დედა და ვაჟი

### მარიამი ყურანში

იესოს დაბადება ყურანის ორ სურაშია აღწერილი აალ 'იმრანში (3) და მარიამში (19). მანამ, სანამ მის დაბადებას აღწერს, ყურანი მოგვითხრობს მარიამის ამბავსა და იმ დიდებულ მდგომარეობაზე, რაც უკავია მას ისლამში. **"და უთხრეს ანგელოზებმა - მარიამ! ღმერთმა ამოგირჩია შენ და განგწმინდა შენ, და აღგამაღლა შენ სამყაროთა ქალებზე"** (აალ 'იმრან, 3:42) ამაღლებული მთელი სამყაროს ქალებზე - ამგვარი სტატუსს ქრისტიანული ბიბლიაც კი არ ანიჭებს მარიამს. ყურანის აია გრძელდება შემდეგნაირად: **"მარიამ! ემსახურე უფალს გულმშვიდად: თაყვანი ეცი და მუხლი მოიყარე მის წინაშე მის მსახურებთან ერთად"** (აალ 'იმრან, 3:43)

### ღვთიური გამოცხადება

რა არის საფუძველი ამ დიდებული აიებისა, რომელიც დედანში, არაბულად წაკითხული, ადამიანები ცრემლებამდე მიჰყავს? 44-ე აია გვიხსნის: **"ეს ნაწილია იმ გაუმჟღავნებელი ამბებისა, რომელსაც გარდმოგივლენთ შენ (მუჰამმად), რადგან შენ არ იყავი მათთან, როცა მათ წილი ჰყარეს, თუ ვინ იქნებოდა მარიამის მეურვე, არც მაშინ, როცა ცხარე კამათი გამართეს (წილისყრის შემდგომ)"** (აალ 'იმრან, 3:44)

### მარიამის დაბადება

იესოს ბებია დედის მხრიდან, ანა, უშვილო იყო. იგი ცრემლმორეული ევედრებოდა უფალს, მიეცა მისთვის შვილი, რომელსაც იგი ღვთის სამსახურში აღზრდიდა და ტაძარს შესწირავდა.

უფალმა უპასუხა მის ვედრებას და დაიბადა მარიამი. ანა გაკვირვებული იყო, რადგან იგი ვაჟის დაბადებას ელოდა, მაგრამ გოგონა შვა. ხოლო გოგონა არანაირად არ იყო ბიჭის თანასწორი - მას ტაძრის მსახურად არ აიყვანენ - ფიქრობდა იგი. მეორე მხრივ, თავისი აღთქმაც ახსოვდა და ელოდებოდა იმ დღეს, როდესაც მარიამი თავად გადაწყვეტდა მის ბედს. როცა ზდრასრულობის ასაკმა მოაწია, ანამ წაიყვანა თავისი ერთადერთი ქალიშვილი ტაძარში, სადაც ის ტაძრის მსახური უნდა გამხდარიყო. ტაძარში ყოველ მღვდელს სურდა გამხდარიყო მარიამის აღმზრდელი ამიტომ მათ წილი

ყარეს. წილისყრამ უწია ზაქარიას, მაგრამ მხოლოდ დანარჩენ მოძღვრებთან დიდი კამათის შემდეგ შეძლო თავისი უფლებების დაცვა.

## გამოცხადების წყარო

ასეთი იყო ეს ამბავი. მაგრამ საიდან გაიგო მუჰამმადმა, ﷺ, ამის შესახებ? იგი იყო უმმიი, ანუ წერა-კითხვის უცოდინარი. მაგრამ უზენაესი აძლევს მას პასუხს ამ კითხვაზე ზემოთ აღნიშნული აიით.

არა! - იტყვის სკეპტიკოსი - ეს მუჰამმადის, ﷺ, მიერ შეთხზული ამბავია, მან გადმოიწერა თავისი გამოცხადებები იუდეველთა და ქრისტიანთა ტექსტებიდან. მან გამოიგონა ეს!

ჩვენ კარგად ვიცით და მტკიცედ გვწამს, რომ ყურანი მთლიანად არის უცვლელი ღმერთის სიტყვა. ამის მიუხედავად, ჩვენ ვეცდებით გავიაზროთ ზოგიერთი თვალსაზრისი სკეპტიკოსებისგან და იგივეს ველით მათგანაც. ჩვენ ვეკითხებით ოპონენტებს: - გჯერათ თუ არა, რომ მუჰამმადი, ﷺ, იყო არაბი? ამას მხოლოდ უმეცარი არ დათანხმდება. ამ შემთხვევაში კი მყისვე დაასრულეთ საუბარი, რადგან უმეცართან კამათში ვერანაირ სარგებელს ვერ მიიღებთ - იგი ან სიჯიუტით გაიტანს თავისას, ან კამათს ჩხუბში გადაზრდის. ხოლო მათ, ვინც დაეთანხმება მუჰამმადის, ﷺ, არაბობას, ჩვენ ვუსვამთ კითხვას: არაბი მიმართავს არაბებს. იგი არ ესაუბრებოდა ინდოელ, ჩინელ ან აფრიკელ მუსლიმებს, არამედ თავის ხალხს, არაბებს, იმის მიუხედავად, სჯეროდათ მათ მისი თუ არა, მან გამოაცხადა, რომ მარიამი, იესოს დედა, ამაღლებული იქნა სამყაროს ქალებზე, ყველა სხვა ქალზე. არა თავისი დედა ან ცოლი, ან ქალიშვილი, ან სხვა რომელიმე არაბი ქალი, არამედ ებრაელი! შეუძლია ვინმეს ეს აგვიხსნას? რადგან ყველასთვის საკუთარი დედა, ცოლი და ქალიშვილი ყველა სხვა ქალზე ამაღლებულია.

რატომ მოანიჭებდა ამნაირ დიდ პატივს მუჰამმადი, ﷺ, უცხო ქალს? თან ებრაელს - იმ ერს, როომელიც მის ხალხს ზემოდან უყურებდა თითქმის სამი ათასი წლის მანძილზე? ისევე როგორც დღეს დაჰყურებენ ზემოდან თავის არაბ მეზობლებს!

## სარა და აგარი

ებრაელებმა არ გაუშვეს შანსი, დაემცირებინათ არაბები ბიბლიაში, სადაც ისინი თუმცა აბრაამის შვილებად არიან წარმოდგენილნი, როგორც ებრაელები, მაგრამ ისინი აბრაამისა და მისი "მხევლის", აგარის ვაჟის, ისმაელის შთამომავლები არიან, ხოლო თავად ებრაელები - აბრაამისა და მისი კანონიერი

ცოლის, სარას ვაჟის - ისააკის. ამგვარად, ისინი არაბებს დაბალ საფეხურზე მდგომ ხალხად განიხილავენ.

ამ ფონზე, შეუძლია ვინმეს ახსნას, რატომ აქებს და პატივს მიაგებს მუჰამმადი, ﷺ, ებრაელ ქალს? პასუხი მარტივია - მას არ ჰქონია არჩევანი, რომ თავისი სურვილების შესაბამისად ელაპარაკა. **"ეს მხოლოდ გამოცხადებაა, რომელიც გარდმოევლინება"** (ან-ნაჯმ, 53:4)

## სურა მარიამი

ბრძენ ყურანში არის ერთ-ერთი სურა, ანუ თავი, რომელსაც ჰქვია "მარიამი", სწორედ იესოს დედის, მარიამის საპატივსაცემოდ. ასეთი პატივი მას წილად არ ხვდომია ქრისტიანულ ბიბლიაში - მისი ათეულობით წიგნი სხვათა სახელებს ატარებს, ავტორებისა თუ სავარაუდო ავტორებისა - მათესი, მარკოზის, ლუკასი, პეტრესი, იოანესი და ა.შ.

თუ მუჰამმადი, ﷺ, იყო ყურანის ავტორი, იგი იესოს დედასთან ერთად მოიხსენიებდა მასში დედამისს ამინას, თავის მეუღლეს ხადიჯას, თავის ქალიშვილს ფატიმას, მაგრამ არა! ეს ასე არ არის, ყურანი არ არის მისი დაწერილი.

## თავი მეოთხე: ხარება

**"ჰეი – თქვეს ანგელოზებმა - მარიამ! უეჭველად, ღმერთმა გახარა შენ მის სიტყვაზე, რომლის სახელია მესია (ქრისტე) ისა, ძე მარიამისა. პატივდებული წუთისოფელსა და ზესთასოფელში, და ღმერთთან მიახლოებულთაგანი."** (აალ ‘იმრან, 3:45)

"ღმერთთან მიახლოებულთაგანი" - არა ფიზიკურად და გეოგრაფიულად, არამედ სულიერად. შეადარეთ: **"და დაჯდა [იესო] ღმრთის მარჯვნივ"** (მარკოზი, 16:19). ქრისტიანული სამყაროს უდიდესმა ნაწილმა არასწორად გაიგო ეს მუხლი, ისევე როგორც მრავალი სხვა ბიბლიური მუხლი - ისინი წარმოიდგენენ მამა ღმერთს, რომელიც ზის დიად ტახტზე, ხოლო მის ხელმარჯვნივ მისი ვაჟი, იესო ზის.

თქვენ შეგიძლიათ წარმოიდგინოთ ეს სურათი? თუ კი, მაშინ თქვენ დაშორებულხართ ჭეშმარიტ ცოდნას ღმერთის შესახებ. ის არ არის დიდწვერა მოხუცი, კეთილი თოვლის ბაბუა, მისი არსება ადამიანის გონებისთვის მიუწვდომელი და განუჭვრეტელია. ის არსებობს, ის ნამდვილია, მაგრამ ის არ არის იმგვარი, რაც ჩვენ შეგვიძლია ვიფიქროთ, ან წარმოვიდგინოთ. აღმოსავლურ ენებში მარჯვენა მხარე პატივსაცემ, გამორჩეულ ადგილს ნიშნავს, რასაც უფრო ზუსტად აღწერს ყურანი - "ღმერთთან მიახლოებულთაგანი". ეს აია ადასტურებს, რომ იესო არის ქრისტე (მესია, ცხებული). და ის არის სიტყვა,

რომელიც ღმერთმა მარიამს უბოძა. ხოლო ქრისტიანები ხედავენ ამ სიტყვებში იმ მნიშვნელობებს, რასაც ისინი არ ატარებენ - მათ მიაჩნიათ, რომ ქრისტე უნდა იყოს განკაცებული ღმერთი, ხოლო ღმერთის სიტყვა - თავად ღმერთი.

## ქრისტე არ არის სახელი

სიტყვა ქრისტე არის ბერძნული თარგმანი ებრაული სიტყვისა მაშიახ და არაბული სიტყვისა მასიჰ. ფუძე ამ სიტყვისა არის მასაჰა, რაც ნიშნავს "ცხებას". მღვდელმსახურებსა და მეფეებს ცხებდნენ მირონს მათი აღსაყდრებისა და კორონაციისას. მაგრამ მისი ბერძნული ფორმა, ქრისტე, უნიკალურად ჟღერს: მხოლოდ იესოს აღსაწერად.

სახარების შედგენისას საკუთარი სახელებიც ითარგმნა ბერძნულად - მაგალითად არამეული კეფა (კლდე) თარგმნეს პეტრედ, ასევე თარგმნეს მესიაც - ქრისტედ. ცხებული ბერძნულად არის ხრისტოს - საიდანაც წარმოდგება სიტყვა ქრისტე ყველა ენაში. უნიკალური სახელი.

ამგვარად, ქრისტე ნიშნავს ცხებულს, და ცხებული ნიშნავს ამაღლებულს ამ სიტყვის რელიგიური მნიშვნელობით. იესო, ღმერთმა დალოცოს იგი, ცხებულ იქნა იოანეს მიერ, როგორც ღმერთის მაცნე. ყოველი ღმერთის მაცნე იყო ცხებული ამგვარად ან სხვა ფორმით. ბიბლიაში მრავალგან გვხვდება ეს სიტყვა - ივრითზე ეს სიტყვაა მაშიახ, მაშახა. არა მხოლოდ წინასწარმეტყველნი, მღვდელმსახურნი და მეფენი იყვნენ ცხებული, არამედ ნივთებიც იკურთხებოდნენ ამგვარად:

**"მე ვარ ღმერთი ბეთელისა, სადაც შენ ზეთი სცხე სვეტს..."** (დაბადება, 31:13)

**"თუ ცხებულმა მღვდელმა შესცოდა..."** (ლევიანნი, 4:3)

**"აიღო მოსემ მირონი და სცხო სავანეს და ყველაფერს, რაც მასში იყო..."** (ლევიანნი, 8:10)

**"და თავის ცხებულს რქას აუმაღლებს"** (1 მეფეთა 2:10)

**"ასე უთხრა უფალმა თავის ცხებულს, კიროსს..."** (ესაია, 45:1)

**"მფარველი ქერუბიმივით ცხებული იყავი..."** (ეზეკიელი, 28:14) და ამგვარად თითქმის ასგან გვხვდება ეს ბიბლიაში. რამდენჯერაც სიტყვა ცხებულს შევხვდებით ბიბლიაში, ბერძნულ თარგმანში ის ხრისტოსად იქნება გადათარგმნილი, და თუ იგივე თარგმანის თავისუფლებას გამოვიყენებთ, როგორც ქრისტიანებმა ქნეს, მაშინ იქნება ქრისტე ქერუბიმი, ქრისტე მღვდელი, ქრისტე სვეტი და ქრისტე კიროსიც კი, წარმართი მეფე...

## ზოგიერთი განსაკუთრებული ტიტული

თუმცა ყოველი ღმერთის მიერ გამოგზავნილი მაცნე ცხებულია, რადგან გამორჩეულია ღმერთის მიერ, ტიტული მასიჰი, ანუ მესია, და მისი თარგმანი - ქრისტე, იესოს შემთხვევაში განსაკუთრებულ ელფერს იძენს როგორც ისლამში, ასევე ქრისტიანობაში. ასეთი რამე რელიგიაში უცხო არ არის - შესაძლოა ერთი და იგივე ტიტული მრავალ ადამიანს ეკუთვნოდეს, მაგრამ იგი ასოცირებული იყოს ერთ-ერთთან, მაგალითად "რასულუ ლ-ლაჰი", რაც არაბულად ღმერთის მაცნეს ნიშნავს, თავის თავში მოიაზრებს მრავალ ღმერთის მაცნეს, მათ შორის მოსეს (მარიამ, 19:51) და იესოს (ას-საფფ, 61:6), თუმცა ეს ტიტული მუსლიმებისთვის მუჰამმადის, ﷺ, სინონიმურია.

ყველა წინასწარმეტყველი, უეჭველად, ღმერთის მეგობარი იყო, მაგრამ ხალილუ ლ-ლაჰი, ანუ ღმერთის მეგობარი უპირატესად აბრაამთან ასოცირდება. ასევე ქალიმუ ლ-ლაჰ, ანუ ღმერთთან ნასაუბრები, მოსეს გარდა არავის ეპითეტად არ გამოიყენება, თუმცა ჩვენ გვწამს, რომ ღმერთი თავის მრავალ მაცნეს ესაუბრა, მათ შორის იესოსა და მუჰამმადსაც, ﷺ. ზოგიერთი ტიტულის ასოცირება პერსონებთან არ ნიშნავს, რომ ის მხოლოდ მათია და უნიკალურია. ჩვენ პატივს ვცემთ მათ ყოველ სახელსა და ეპითეტს.
როცა კარგი სიახლე ეხარა მარიამს (45-ე აია), მას უთხრეს, რომ მის შვილს იესო ერქმეოდა და იგი იქნებოდა ცხებული (ქრისტე), ღმერთის სიტყვა, ასევე **"იგი გაესაუბრება ხალხს ყრმობასა თუ ზრდასრულობაში, და იგი იქნება კეთილშობილთაგანი"** (აალ ‘იმრან, 3:46).

**"ბოლოს მან (მარიამმა) მოიყვანა თავისი შვილი თავის ხალხთან და მათ უთხრეს - მარიამ! ძალიან უცნაური რამ მოხდა! ჰარუნის დაო! არ ყოფილა მამაშენი ბილწი კაცი და არც დედაშენი ყოფილა ასეთი"** (მარიამ, 19:27-28)

## განცვიფრებული იუდეველები

აქ არ არის ხურო იოსები. მდგომარეობა განსაკუთრებული იყო და მარიამი განმარტოვდა უდაბურ ადგილას აღმოსავლეთით (მარიამ, 19:16). მშობიარობის შემდეგ კი იგი დაბრუნდა უკან ბავშვთან ერთად. ‘აბდულლაჰ იუსუფ ‘ალი, განმარტავს თავის ცნობილ ყურანის თარგმანში: ხალხის განცვიფრებასა და შეშფოთებას საზღვარი არ ჰქონდა. ისინი ფიქრობდნენ ყველაზე უარესს მარიამის შესახებ, რადგან იგი დაშორდა თავის ოჯახს რაღაც დროით. და უცებ - იგი ბრუნდება და ხელში უჭირავს ბავშვი! მან შეარცხვინა თავისი სახლეული, რელიგიის მსახურთა მოდგმა.
ჰარუნის დაო - ამით მარიამს შეახსენებენ მის მოდგმას, მამამისისა და დედამისის უბიწო ზნეობას. ახლა კი, ხალხის აზრით, იგი დაეცა და შეარცხვინა თავისი წინაპრების სახელი.

რა უნდა ექნა მარიამს? როგორ უნდა აეხსნა მომხდარი ისე, რომ ხალხს მიეღო მისი ახსნილი? ერთადერთი, რაც მან შეძლო, მხოლოდ ის, რომ ბავშვზე მიათითა, რადგან იცოდა, რომ იგი არ იყო ჩვეულებრივი ბავშვი. და ბავშვმაც უშველა მას - იგი სასწაულებრივად ალაპარაკდა, დაიცვა დედამისი და თვალი აუხილა ურწმუნო საზოგადოებას.

უზენაესი ბრძანებს თავის წიგნში:

**"მან (მარიამმა) მიუთითა ბავშვზე. მათ (იუდეველებმა) თქვეს: როგორ დაველაპარაკოთ ჩვილს? მან (იესომ) კი თქვა: უეჭველად, მე ვარ ღმერთის მსახური, მან მიბოძა მე წიგნი და გამომგზავნა მაცნედ. მან მაკურთხა მე, სადაც არ ვიქნები, მიბრძანა მე ლოცვად დადგომა და მოწყალების გაღება სანამ ვიქნები ამქვეყნად, მიბრძანა მე კეთილი ვიყო დედაჩემის მიმართ, და არ ვარ მე მჩაგვრელთაგანი. მშვიდობა მე იმ დღეს, როცა დავიბადე, იმ დღეს, როცა მოვკვდები და იმ დღეს, როცა აღდგენილი ვიქნები მკვდრეთით"** (მარიამ, 19:29-33)

**პირველი სასწაულები.**

ამგვარად, იესომ, ღმერთმა დალოცოს იგი, დაიცვა დედამისი მისი მტრების ამ საშინელი ბრალდებისგან. ეს არის პირველი სასწაული, რაც იესომ მოახდინა ყურანის მიხედვით - მან დაილაპარაკა ჩვილობაში. შევადაროთ ეს სასწაული პირველ სასწაულს ბიბლიის მიხედვით:

**"მესამე დღეს ქორწილი იყო გალილეას კანაში, და იქ იყო იესოს დედა. იესო და მისი მოწაფეებიც მიწვეულნი იყვნენ ქორწილში. და რაკი ღვინო შემოაკლდათ, იესოს დედამ უთხრა მას: ღვინო არა აქვთ. ხოლო იესომ მიუგო: მერედა, რა ჩემი და შენი საქმეა, დედაკაცო? ჯერ კიდევ არ დამდგარა ჩემი საათი. დედამისმა უთხრა მსახურებს: რასაც გეტყვით, აღასრულეთ. იყო იქ ექვსი ქვის კასრი, იუდეველთა განწმენდის ჩვეულებისამებრ დადგმული, რომლებშიაც ჩადიოდა ორი თუ სამი საწყაო. უთხრა მათ იესომ: აავსეთ კასრები წყლით. და მათაც აავსეს პირთამდე. და კვლავ უთხრა მათ: ახლა კი ამოიღეთ და მიართვით თამადას. და მიართვეს. როცა თამადამ გემო გაუსინჯა ღვინოდ ქცეულ წყალს (თუმცა მან არ იცოდა, როგორ მოხდა ეს: იცოდნენ მხოლოდ მსახურებმა, რომლებმაც ამოიღეს წყალი), მოუხმო სიძეს. და უთხრა: ყველა კაცი ჯერ უკეთეს ღვინოს ჩამოდგამს, ხოლო როცა დათვრებიან, უარესს. შენ კი უკეთესი ღვინო აქამდე შემოგინახავს."** (იოანე, 2:1-10)
ამ სასწაულის შემდეგ, ღვინო ჩუხჩუხებს საქრისტიანოში - ბევრი თვლის, რომ რაც კარგი იყო მათი წინამძღვრისთვის, კარგია მათთვისაც. იესო არ ყოფილა გართობის მოწინააღმდეგე - ამბობენ ისინი - განა მან არ აქცია წყალი მშვენიერ ღვინოდ, რომ მთვრალებმაც კი იგრძნეს განსხვავება? უკეთესი ბოლომდე შემოინახეო. ეს არ იყო ყურძნის წვენი. ეს იყო ღ ვ ი ნ ო! რამაც საშუალება მისცა ლოტის ქალიშვილებს შეეცდინათ მამამისი (დაბადება, 19:32-

33). რომლისგანაც ქრისტიანებს ურჩევენ თავის შეკავებას - **ნუ დათვრებით ღვინით...** (ეფესელთა, 5:18).

ეს თითქოსდა უმნიშვნელო მომენტი მიაქანებს მილიონებს ქვემოთ და ქვემოთ! ამერიკაში არის 10 მილიონი ლოთი 70 მილიონ "ხელახლად შობილ" ქრისტიანთაგან. ამერიკელები თავის ლოთებს "პრობლემურ მსმელებს" უწოდებენ, ხოლო სამხრეთ აფრიკაში - "ალკოჰოლიკებს". ლოთი - ცოტა მძიმე გადასახარში სიტყვაა ხალხისთვის.

დოქტორი კენეთ კაუნდა, ზამბიის პრემიერ-მინისტრი, დაუზარელად უწოდებს საგნებს თავის სახელს. მან პირდაპირ თქვა - მე არ ვარ მზად გავუძღვე ლოთების ქვეყანას, სადაც გულისხმობდა თავის თანამოქალაქეებს, რომლებიც აქტიურად სვამენ ალკოჰოლურ სასმელს.

"გაწითლდა" თუ არა წყალი იესოს დანახვით, ჩვენ ვერ დავაბრალებთ მას და მის მიმდევრებს თანამედროვეების მიდრეკილებებს სასმლის მიმართ. მან გულწრფელად გვითხრა: **"ზევრი რამე მაქვს თქვენთვის სათქმელი, მაგრამ ამჟამად ვეღარ იტვირთავთ"** (იოანე, 16:12) კაცობრიობას ჯერ არ მიეღწია ისლამის სრულად მიღების დონემდე, რაზეც მანვე თქვა: **"არც ახალ ღვინოს ასხამენ ძველ ტიკებშიო..."** (მათე, 9:17)

## "დედა" თუ "დედაკაცო"?

იოანეს სახარების ზემოთ მოყვანილი ნაწყვეტის მიხედვით, რომელიც აღგვიწერს ქორწილს კანაში, მეოთხე მუხლში იესო უხეშად ექცევა დედამისს და მას დედაკაცოს უწოდებს. უფრო უარესიც - რა ჩემი და შენი საქმეა, დედაკაცო? ასე მიმართავს. ნუთუ მის ენაში არ იყო სიტყვა დედა? ნუთუ მან დაივიწყა, რომ ამ "დედაკაცმა" ატარა იგი ცხრა თვე, გამოკვება იგი ჩვილობაში და ბევრის გადატანა და ახსნა მოუწია მის გამო?

უცნაურია, რომ როცა ქრისტიანი მისიონერები და მქადაგებლები ამაყობენ თავისი წინამძღვრის თავმდაბლობითა და სულგრძელობით, უწოდებენ მას სიყვარულისა და მშვიდობის მეუფეს, ჰყვებიან როგორ მორჩილად შეეგება იგი თავის მძიმე ხვედრს, მეორე მხრივ ამაყად აცხადებენ, რომ მას მუდამ მზად ჰქონდა მკვახე პასუხი უხუცესი თვისტომებისთვის, და ეს ჩანაწერები ნამდვილია, იესო ასე მიმართავდა უხუცესებს: "თვალთმაქცნო!"

"უკეთური და მემრუშე მოდგმა!"

"გარედან შეფეთქილო საფლავებო!"

"გველნო! იქედნეს ნაშიერნო!"

და დედამისის მიმართ - "დედაკაცო!"

**იესოს იცავენ.**

მუჰამმადმა, ﷺ, ღმერთის მაცნემ, დაიცვა იესო და ჩამოაშორა მას ამგვარი ბრალდებები.

**(ღმერთმა) მიბრძანა მე კეთილი ვიყო დედაჩემის მიმართ, და არ ვარ მე მჩაგვრელთაგანი.** (მარიამ, 19:31)

როცა მარიამს ახარეს ვაჟის შესახებ, მან თქვა: **უფალო! როგორ მეყოლება მე ვაჟი, როცა კაცი არ შემხებია? და უპასუხა ანგელოზმა: ასეთია ღმერთი, იგი იქმს, რასაც მოისურვებს. როცა იგი მოისურვებს რამეს, იტყვის - იყავ! და ისე იქნება. და ღმერთი ასწავლის მას წიგნსა და სიბრძნეს, თავრათსა და ინჯილს** (აალ 'იმრან, 3:47-48).

**თავი მეხუთე: ყურანისა და ბიბლიის ვერსიები.**

**შეხვედრა პასტორთან.**

მე ვეწვიე "ბიბლიის სახლს" იოჰანესბურგში. ვათვალიერებდი ბიბლიისა და სხვა რელიგიური წიგნების საცავს, დავათვალიერე ბიბლია ინდონეზიურ ენაზე და შემდეგ ავიღე ბერძნულ-ინგლისური ახალი აღთქმა, დიდი და ძვირფასი წიგნი. მე ვერ მივხვდი, როგორ შემოვიდა ბიბლიის სახლის ზედამხედველი ოთახში, ალბათ ჩემმა წვერმა და მუსლიმურმა თავსაბურავმა დააინტერესა. მან შემეკითხა, როგორ მომწონდა ბერძნულ-ინგლისური ვერსია ახალი აღთქმისა. მე ავუხსენი, რომ როგორც შედარებითი რელიგიათმცოდნეობის სტუდენტისთვის, ეს წიგნი ჩემთვის ძალიან ძვირფასი იყო. მან მიმიპატიჟა ჩაიზე და მეც დავთანხმდი ამ მშვენიერ შემოთავაზებას. ფინჯან ჩაიზე მე ავუხსენი მას მუსლიმთა რწმენა იესოსთან, ღმერთმა დალოცოს იგი, დაკავშირებით. მე ავუხსენი, რამდენად მაღალი სტატუსი ჰქონდა იესოს ისლამში. თუმცა იგი დაეჭვებული და სკეპტიკურად განწყობილი ჩანდა ჩემი მონაყოლის მიმართ. მე გაკვირვებული ვიყავი მისი უცოდინრობით ამ საკითხისა, რადგან მხოლოდ გადამდგარ პასტორს შეეძლო ბიბლიის სახლის ზედამხედველი გამხდარიყო სამხრეთ აფრიკაში. მე დავიწყე ბრძენი ყურანის მესამე თავის 42-ე აიის კითხვა:

**და უთხრეს ანგელოზებმა - მარიამ! ღმერთმა ამოგირჩია შენ და განგწმინდა შენ, და აღგამაღლა შენ სამყაროთა ქალებზე...** მე მინდოდა პასტორს მოესმინა არა მხოლოდ ყურანის სიტყვების მნიშვნელობა, არამედ მისი ჟღერადობა და რითმიკა არაბულად. პასტორი დუნკერსი (ასე ერქვა მას) წყნარად იჯდა და უსმენდა "ალლაჰის სიტყვას" გაფაციცებით. როცა მე დავასრულე 49-ე აიის კითხვა, პასტორმა შენიშნა, რომ ყურანის

ცნობები ბიბლიის მსგავსი იყო და დაამატა - მე ვერ ვხედავ განსხვავებას იმას შორის, რაც შენ წაიკითხე, და იმას შორის, რისიც მე მწამს.
მე დავეთანხმე და ვუთხარი, რომ თუ სადმე წააწყდებოდა ამ სიტყვებს მათი არაბული ექვივალენტის გარეშე გვერდით, მაშინ იგი ვერ მიხვდებოდა რომ ეს ყურანის სიტყვები იყო და ეგონებოდა, რომ ეს უბრალოდ ბიბლიის სხვა თარგმანი ან რედაქციაა.

ქრისტიანი ნახავს ამ აიებში ყველაფერს, რაც კი მას სურს გაიგოს იესოზე, საუკეთესო და კეთილშობილური სიტყვებით გადმოცემულს. გამორიცხულია, ეს მის გულს არ ჩაწვდეს.
ამგვარად, რვა აია 42-ედან 49-ეს ჩათვლით გვამცნობს:

ა) მარიამი, იესოს დედა, იყო კეთილშობილი ქალი და ამაღლებული სამყაროთა ქალებზე.

ბ) ყველაფერი ეს ღმერთის მიერ გარდმოვლენილია კაცობრიობისთვის.

გ) იესო არის ღმერთის სიტყვის მატარებელი.

დ) ის არის მესია (ქრისტე), რომელსაც ელოდნენ იუდეველები.

ე) ღმერთმა მისცა მას ძალა, რომ მოეხდინა სასწაული ჯერ კიდევ ჩვილობაში.

ვ) იესო დაიბადა სასწაულებრივად, მამაკაცის ჩარევის გარეშე.

ზ) ღმერთმა გარდმოუვლინა მას გამოცხადება.

თ) მას ექნება ღმერთისგან მინიჭებული ძალა რითაც აღადგენს მკვდრებს, განკურნავს საპყართ, უსინათლოებსა და კეთროვნებს...

**ცარცი და ყველი**

ყველაზე უფრო გულანთებული ქრისტიანებიც კი ვერ გამოყოფენ აქედან რომელიმე ფრაზას. მაგრამ ყურანისა და ბიბლიის ვერსიებს შორის განსხვავება ცარცისა და ყველის განსხვავებას ჰგავს - ზედაპირზე ორივე თეთრია და სწორი, მაგრამ შიგნით?

"ჩემთვის ეს ვერსიები იდენტურია, მაშ რაშია განსხვავება?" მკითხა პასტორმა.

მართლაც, ორივე ვერსია თანხმდება ძირითად დეტალებში, მაგრამ თუ სიღრმისეულად დავაკვირდებით, ვნახავთ რომ განსხვავება მათ შორის უდიდესია.

შევადაროთ ყურანისეული ვერსია იესოს მუცლადღებისა, რომელიც ყურანის 3 სურის 47 აიაშია მოცემული, ბიბლიურ ვერსიას:

**ხოლო იესო ქრისტეს შობა ასე მოხდა: დედამისი მარიამი დანიშნული იყო იოსებზე, და მათ შეერთებამდე აღმოჩნდა, რომ მუცლად ედო სული წმიდისაგან** (მათე, 1:18).

## დიდი დრამატურგი

კარგად ცნობილმა ამერიკელმა მქადაგებელმა, ბილი გრემმა, მოახდინა ამ მუხლის დრამატიზება 40 ათასი მსმენელის წინაშე კინგ პარკში, ქალაქ დურბანში, აღმართული საჩვენებელი თითით გამოაცხადა: "და მოვიდა სულიწმიდა და დააორსულა მარიამი!" მეორეს მხრივ, ლუკას სახარება გვამცნობს ამ ამბავს ნაკლებ უხეში ფორმით. იგი ამბობს, რომ როცა მარიამს ახარეს, მან დაიმორცხვა და მისი რეაქცია იყო შემდეგი:

**"როგორ იქნება ეგ, მამაკაცი რომ არ ვიცი?"** (ლუკა, 1:34)

ყურანისეული ვერსიაც იგივე რეაქციაზე მოგვითხრობს:

**"უფალო! როგორ მეყოლება მე ვაჟი, როცა კაცი არ შემხებია?"** (აალ 'იმრან, 3:47)

განსხვავება ამ ორ ციტატას შორის არ არის, ორივე იგივე მნიშვნელობას ატარებენ მცირედი განსხვავებით სიტყვათწყობაში. მაგრამ ამის პასუხად ნათქვამი სიტყვები ყურანსა და ბიბლიაში ბევრისმთქმელია.

## ბიბლიის ვერსია

ბიბლია ამბობს:

**"მიუგო ანგელოზმა და უთხრა მას: სული წმიდა გადმოვა შენზე, და უზენაესის ძალა მოგიჩრდილებს..."** (ლუკა, 1:35)

ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ათეისტს, სკეპტიკოსსა და აგნოსტიკოსს აძლევთ ჯოხს ხელში, რომელსაც ისევ თქვენ დაგარტყამთ? ისინი იკითხავენ: "როგორ გადმოვიდა სულიწმიდა მარიამზე?" "როგორ მოუჩრდილა უზენაესის ძალამ?" ჩვენ, მუსლიმებმა, ვიცით, რომ ეს ყველაფერი უბიწო ჩასახვაზე მიუთითებს და არ უნდა გავიგოთ პირდაპირი მნიშვნელობით, მაგრამ სიტყვათწყობა მიუღებელია და უგემოვნო. შეადარეთ ყურანისეულ ვერსიას.

## ყურანის ვერსია

**"და უპასუხა ანგელოზმა: ასეთია ღმერთი, იგი იქმს, რასაც მოისურვებს. როცა იგი მოისურვებს რამეს, იტყვის - იყავ! და ისე იქნება."** (აალ 'იმრან, 3:47)

ეს იესოს სასწაულებრივი ჩასახვის ისლამური აღწერაა. იმისთვის, რომ ღმერთს შეექმნა იესო, მამის გარეშე, საკმარისი იყო მას მხოლოდ მოესურვებინა ეს. თუ მას სურს შექმნას მილიონი იესო, მამებისა და დედების გარეშე, საკმარისია მხოლოდ მოისურვოს ეს. მას არ სჭირდება განაყოფიერება და მუცლადღება, როგორც ადამიანებს, საკმარისია მან ისურვოს და ეს ასეც იქნება.

"არაფერია ახალი იმაში, რასაც მე გეუბნებით" - ვუთხარი პასტორს - "ეს ბიბლიის პირველივე წიგნშია. დაბადება, 1:3 - თქვა ღმერთმა, იყოს... და იქმნა... " მას სიტყვის თქმაც არ სჭირდებოდა, ეს არის ჩვენი მეთოდოლოგია სიტყვა "იყოს"-ის გაგებისა, რომ მან ისურვა ეს უბრალოდ მომხდარიყო, და ასეც მოხდა.

**არჩევანი ქალიშვილისთვის**

"იესოს მუცლადღების ორი ვერსიიდან - ყურანისეული და ბიბლიისეული - რომელს აირჩევდით, რომ თქვენი ქალიშვილისთვის მოგეყოლათ?" - ვკითხე ბიბლიის სახლის ზედამხედველს. მან თავი დახარა და მოწიწებით მითხრა - ყურანის ვერსიას.

როგორ შეიძლება "გადმოწერილი" და "შეთხზული", როგორც ბრალს სდებენ ყურანს, უკეთესი იყოს დედანზე და ორიგინალზე, როგორადაც აცხადებენ ეს ბრალმდებლები ბიბლიას?

ეს შეუძლებელი იქნებოდა, თუ ეს არ იქნებოდა ღმერთის სიტყვა, გამოცხადება გარდმოვლენილი მუჰამმადზე, ﷺ, და არა დაწერილი ანდა შეთხზული მის მიერ. არის კიდევ მრავალი სხვაგვარი გამოცდა, რომელიც შეუძლია ჭეშმარიტების გულწრფელ მძებნელს გამოიყენოს და იგი ძალიან მალე დარწმუნდება, რომ ეს ზეციური გზავნილია.

**როგორც ადამი**

ნუთუ სასწაულებრივმა მუცლადღებამ იესო გახადა ღმერთი, ან ღმერთის მხოლოდშობილი ვაჟი? არა! ყურანი ამბობს:

**"ღმერთის წინაშე იესო, ადამის მსგავსია. მან შექმნა ადამი მიწისგან, შემდეგ უთხრა - იყავ! და ისიც მოევლინა"** (აალ 'იმრან, 3:59)

იუსუფ 'ალი განმარტავს ამას თავის ყურანის თარგმანში. "იმ მაღალი პოზიციის განმარტების შემდეგ, რასაც იესო იკავებს, როგორც ღმერთის მაცნე და წინასწარმეტყველი, ჩვენ გვაქვს უარყოფა დოგმისა რომ იგი იყო ღმერთი, ან ძე ღვთისა, ან რაიმენაირი ზეადამიანი. თუ ვინმე ამტკიცებს ამას იმ საფუძვლით, რომ იგი მამის გარეშე დაიბადა, ადამიც მსგავსად დაიბადა. მეტიც - ადამი დედისა და მამის გარეშე დაიბადა. ასე რომ რაც შეეხება ჩვენს ფიზიკურ სხეულს, ისინი უბრალო მიწანი არიან.

ღვთის თვალში იესო არის იგივე, რაც ადამი და კაცობრიობა. იესოს სიდიადის ამომავალი წერტილია ბრძანება - იყავ!, სწორედ ამის შემდეგ იგი იქცევა დიდ სულიერ მოძღვრად და წინამძღოლად."

ლოგიკა ამგვარია - თუ ის ფაქტი, რომ მამის გარეშე დაბადების გამო იესო ღმერთს უთანაბრდება და მისი ძეა, დედისა და მამის გარეშე დაბადებულ ადამს ამგვარ პატივზე უპირატესი უფლება აქვს, მაგრამ ადამის ღმერთობას არც ერთი ქრისტიანი არ შეხვდება მზაობით. ასე რომ, მუსლიმებიც უარყოფენ ქრისტიანთა მტკიცებას იესოს ღმერთობაზე.

თუ ქრისტიანი მაინც ჯიუტად ამტკიცებს, რომ ადამი მიწისგან შეიქმნა, ხოლო იესო უბიწოდ ჩაისახა, მაშ, მოდი შევახსენოთ მას, რომ არის ერთი ბიბლიური პერსონა, რომელიც იესოზე დიდი გამოდის, ამ არასწორი სტანდარტების მიხედვით. ვინ არის ეს "ზეადამიანი"?

**პავლეს საქმენი**

**"მელქისედეკი, მეფე სალემისა, უზენაესი ღმერთის მღვდელი... უდედმამო, უგვარტომო, რომელსაც არც დღეთა დასაბამი აქვს და არც სიცოცხლის დასასრული..."** (ებრაელთა, 7:1,3)

აი, თვით ღმერთობის კანდიდატი, რადგან ამგვარ თვისებებს მხოლოდ ყოვლისშემძლე ღმერთი შეიძლება ფლობდეს. ადამს ჰქონდა დასაბამი ედემში, იესოს ჰქონდა დასაბამი ბაგაში, ადამს ჰქონდა სიცოცხლის დასასრული, და სახარების მიხედვით იესომაც **"განუტევა სული"** (ლუკა, 23:46). მაგრამ მელქისედეკი? იქნებ იგი დღესაც სადმე თვლემს, როგორც რიპ ვან ვინკელი, ლეგენდარული პერსონაჟი, რომელსაც წლობით ეძინა.
და რა არის ეს "ებრაელთა"? ეს არის სახელი ბიბლიის ერთ-ერთი წიგნისა, მისი სრული სახელი იქნება "პავლე მოციქულის ეპისტოლე ებრაელთა მიმართ". ანუ პავლეს წერილი ებრაელებისადმი. ვინ იყო პავლე? პავლე იყო ადამიანი, რომელიც იესოს ამქვეყნიდან წასვლის შემდეგ გახდა მისი მეცამეტე მოციქული. იესოს ჰყავდა 12 მოციქული, მაგრამ ერთ-ერთი, იუდა, ეშმაკმა შეაცდინა. ასე რომ თავისუფალი ადგილი უნდა შევსებულიყო, რადგან ისრაელის თორმეტი ტომი თავის მსაჯულებს ელოდა (ლუკა, 22:30)

სავლე იყო განდგომილი ებრაელი, და ქრისტიანებმა შეუცვალეს მას სახელი, რადგან სავლე (საული) ებრაულად ჟღერდა. სწორედ პავლემ ისე შეცვალა იესოს სწავლება, რომ მან დაიმსახურა მეორე ადგილი მაიკლ ჰარტის მონუმენტურ ნაშრომში "The 100 or The Top Hundred or the Greatest Hundred in History" (ისტორიის ყველაზე გავლენიანი ასეული). მან ამ ჩამონათვალში თვით იესოსაც კი გაუსწრო! მაიკლ ჰარტის აზრით, დღევანდელი ქრისტიანული რელიგიის რეალური ფუძემდებელი სწორედ პავლეა. ქრისტიანობის დღევანდელი გავნელის

პატივი კი პავლესა და იესოს შორის უნდა გაყოფილიყო, და გაიმარჯვა პავლემ, რადგან მან ბიბლიის მეტი წიგნი დაწერა, ვიდრე სხვა ნებისმიერმა ავტორმა, ხოლო იესოს ერთი სიტყვაც არ დაუწერია.

პავლეს არ დასჭირვებია შეგულიანება, რომ თავისი ვარაუდები და ჰიპერბოლები დაეწერა აქ და მის სხვა ეპისტოლეებშიც. გებელსი, გერმანიის პროპაგანდის მინისტრი ამბობდა: "რაც დიდია სიცრუე, მით მეტია მისი დაჯერების შანსიო". მაგრამ საოცარი მელქისედეკის ციტატის შესახებ ის არის, რომ თითქოს არც ერთ ქრისტიანს არ წაუკითხავს ის. ყოველი სწავლული ქრისტიანი, რომელსაც მე ის ვაჩვენე, ისეთი გაკვირვებული იყო, თითქოს პირველად ხედავდა მას. მათ ზუსტად ახასიათებდათ იესოს სიტყვა:

**"მხდველნი ვერას ხედავენ, მსმენელნი ვერას ისმენენ, და არც არა გაეგებათ რა"** (მათე, 13:13)

ყურანში ასევე არის აია, რომელიც ასევე ზუსტად აღწერს ამ მდგომარეობას:

**"ყრუნი, მუნჯნი და ბრმანი - ისინი არ იქნებიან დაბრუნებულნი სწორ გზაზე."** (ალ-ბაყარა, 2:18)

**ღვთის ძეები.**

მუსლიმები მკვეთრად უარყოფითად უყურებენ ერთ ქრისტიანულ დოგმას, კერძოდ "მწამს იესო ძე ღვთისა მხოლოდშობილი,.. შობილი და არა ქმნილი". ეს არის ქრისტიანული მრწამსის ნაწილი, რასაც ქრისტიანები ბავშვობიდან სწავლობენ. მე ბევრჯერ ვკითხე სწავლულ ქრისტიანებს, თუ რისი ხაზგასმა სურთ მათ, როცა ისინი ამბობენ "შობილი და არა ქმნილი". მათ იციან, რომ მათივე წმინდა წიგნის მიხედვით, ღმერთს ჰყავს მრავალი ძე:

**"... ძე ადამისა, ძე ღმრთისა."** (ლუკა, 3:38)

**"დაინახეს ღვთის ძეებმა, რომ მშვენიერნი იყვნენ ადამიანთა ასულები... როცა ღვთის ძეები შედიოდნენ ადამიანთა ასულებთან, რომელნიც უშობდნენ მათ..."** (დაბადება, 6:2,4)

**"უთხარი ფარაონს, ასე ამბობს-თქო უფალი: ჩემი პირმშო ძეა ისრაელი."** (გამოსვლა, 4:22)

**"...რადგან ისრაელის მამა ვარ მე და ეფრემი ჩემი პირმშოა."** (იერემია, 31:8)

**"...უფალმა მითხრა: ძე ხარ ჩემი, დღეს გშობე შენ."** (ფსალმუნნი, 2:7)

**"... ღვთის ძეა ყველა, ვისაც ღვთის სული წარმართავს."** (რომაელთა, 18:14)

როგორც ვხედავთ, იუდეველთათვის ყველა გულმართალი ადამიანი, რომელიც მისდევდა ღმერთის ნებასა და გეგმას, იყო ღვთის ძე. ეს მეტაფორა იყო იუდეველთა შორის. ქრისტიანი ეთანხმება ამ მსჯელობას, მაგრამ ამატებს: "იესო არ იყო მათი მსგავსი." ადამი ღმერთმა შექმნა. ყოველი ცოცხალი ღმერთმა შექმნა, იგი არის უფალი, მეოხი და მფლობელი ყველაფრისა. მეტაფორულად - ღმერთი ყველას მამაა. მაგრამ იესო იყო შობილი ძე ღვთისა, და არა ქმნილი?

## "შობილი" ნიშნავს "შვილად აყვანილს"?

იმ ორმოცი წლის განმაცლობაში, რაც მე გავატარე სხვადასხვა სწავლულ ქრისტიანებთან საუბარში, არც ერთს არც კი უცდია აეხსნა, რას ნიშნავს "შობილი და არა ქმნილი." და ერთმა ამერიკელმა ერთხელ სცადა ამის ახსნა. მან თქვა: "ეს ნიშნავს, რომ იგი შვილად აიყვანა ღმერთმა." "რაო?" ავფეთქდი მე "როგორ თუ შვილად აიყვანა? ღმერთმა?" "არა, არა" თქვა მან "მე მხოლოდ ვცდილობ ავხსნა მნიშვნელობა. მე არ მჯერა რომ ღმერთმა შვილად აიყვანა ძე."

განათლებული და მორწმუნე ქრისტიანი ამბობს, რომ სიტყვები არ გულისხმობენ იმას, რასაც ისინი ნიშნავენ. მაშინ რატომ ამბობთ მათ? რატომ ქმნით არასაჭირო კონფლიქტს 1200 000 000 ქრისტიანსა და 1000 000 000 მუსლიმს შორის მნიშვნელობის არმქონე სიტყვების გამო?

## მიზეზი მიუღებლობისა

მუსლიმისთვის მიუღებელია სიტყვა "შობილი". რადგან დაბადება არის ისეთი მოვლენა, რაც ახასიათებს უმდაბლეს ცხოველებსაც. როგორ შეგვიძლია ასეთი რამ ღმერთს მივაწეროთ? მეტაფორულად კი ჩვენ ყველა ღვთის შვილები ვართ, კარგი და ცუდი, და იესო მისი უახლოესი ძეა, იგი უფრო ახლოსაა მასთან ვიდრე ნებისმიერი ჩვენგანი და უფრო იმსახურებს ამ წოდებას, ვიდრე ნებისმიერი ჩვენგანი, რადგან იგი მეტად ღვთისმოშიში და მორწმუნეა, ვიდრე ნებისმიერი ჩვენგანი. ამ კუთხით იგი არის ღვთის ძე. თუმცა ეს სიტყვა - "შობილი" ზედმეტი ცერემონიების გარეშე ამოიღეს ბიბლიის "ყველაზე უფრო ზუსტი თარგმანიდან" (Revised Standard Version, RVS), მისი აჩრდილი კვლავ აშფოთებს ქრისტიანთა გონებას, შავკანიანებისა თუ თეთრკანიანების. ამ ფენომენის გავლენით თეთრკანიანი თავს აღმატებულად გრძნობს, რადგან იმავე რასას ეკუთვნის, რასაც "ღმერთის მხოლოდშობილი ძე", განსხვავებით მისივე ეკლესიისა და მიმდინარეობის წევრი მისივე შავკანიანი ძმისგან. ხოლო შავკანიანი პირიქით, თავს გრძნობს არასრულფასოვნად ამავე მიზეზით.

## ჩანერგილი არასრულფასოვნება

ადამიანური მსჯელობით, რადგან აფრიკელის მხოლოდშობილი ძე ემსგავსება აფრიკელს, ჩინელისა - ჩინელს, ინდოელისა კი ინდოელს, ბუნებრივია რომ ღმერთის ძეც ღმერთს ჰგავდეს. მილიარდობით მშვენიერი სურათი და რეპროდუქცია არსებობს "ღვთის მხოლოდშობილი ძისა" ადამიანთათვის ხელმისაწვდომი, სადაც იგი ჰგავს ევროპელს წაბლისფერი თმით, ლურჯი თვალებითა და მშვენიერი გარეგნობით, როგორც გვინახავს სურათებსა და ხატებზე. გაიხსენეთ ჯეფრი ჰანტერი. მისი "მხსნელი" უფრო გერმანელს ჰგავს, ვიდრე დიდ, სემიტურ ცხვირიან ებრაელს. ბუნებრივია, რომ თუ ძე თეთრია, ვიფიქროთ რომ მამაც თეთრია. ამგვარად, მუქკანიანი რასები დედამიწისა განიცდიან არასრულფასოვნების კომპლექსს, როგორც ღმერთის "გერები". ვერანაირი რაოდენობის სახის კრემები, გამაღიავებლები და თმის გამასწორებლები ვერ გადაფარავენ ამ არასრულფასოვნებას. ღმერთი არ არის არც შავი და არც თეთრი. მისი წარმოდგენა და აღწერა ადამიანის გონების შესაძლებლობების მიღმაა. თუ დაიმსხვრევა გონებრივი ბორკილები თეთრი ღმერთკაცისა, დაიმსხვრევა არასრულფასოვნების ბორკილებიც, მაგრამ გონებრივი ბორკილები ძნელი დასამსხვრევია, რადგან მის არსებობას არ ცნობენ და პირიქით, იბრძვიან მის შესანარჩუნებლად.

## თავი მეექვსე: ქრისტიანული დილემების პასუხად.

ქრისტე ისლამში - ეს არის ქრისტე ყურანში. და ბრძენ ყურანს აქვს რაღაც, სადაც გარკვევით არის ნათქვამი ქრისტიანთა გზააბნევის შესახებ. ყურანი ათავისუფლებს იესოს, ღმერთმა დალოცოს იგი, როგორც მისი მტრების ცრუ ბრალდებებისგან ასევე მისი მიმდევრების გადაჭარბებული წარმოდგენებისგან. მისი გზააბნეული მიმდევრები აცხადებენ, რომ მან აღიარა საკუთარი ღვთაებრიობა, მაგრამ ეს მკრეხელობა არ ყოფილა, რადგან იგი იყო ღმერთი. რას ამბობს ყურანი?

უზენაესი ამბობს ყურანში, და მიმართავს იუდეველებსა და ქრისტიანებს:

**"წიგნის მქონენო! ნუ გადააჭარბებთ თქვენს რელიგიაში: ნუ იტყვით ღმერთზე რაიმეს, სიმართლის გარდა! მესია ისეო, ძე მარიამისა იყო ღმერთის მაცნე, და მისი სიტყვა, რომელიც მან უბოძა მარიამს, და მისი სული. მაშ იწამეთ ღვთისა და მისი მაცნეების"** (ან-ნისა, 4:171).

## გადაჭარბება.

"წიგნის მქონენო" - არის ტერმინი, რომლითაც ღმერთი იუდეველებსა და ქრისტიანებს მიმართავს ყურანში. ეს საკმაოდ პატივდებული მიმართვაა. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ღმერთი ამბობს - "წმინდა წერილის მქონენო", "განათლებულო ხალხო". იუდეველები და ქრისტიანები თავს ამეტებდნენ არაბებს, რომლებსაც ყურანამდე სხვა წიგნი არ ჰქონიათ. როგორც წიგნის

ხალხს, ღმერთი მიმართავს ორივე რელიგიის მორწმუნეებს, რომ იწამონ მათ სიმართლე და არა გადაჭარბებული, ერთმანეთისგან პოლარულად განსხვავებული წარმოდგენები იესოს პიროვნების შესახებ. იუდეველებმა აიღეს იესოს ცალკეული სიტყვები და დააბრალეს მას მკრეხელობა, ეჭვქვეშ დააყენეს მისი წარმოშობა და მიზანი, ხოლო ქრისტიანებმა იგივე ხერხით, სიტყვების კონტექსტიდან ამოგლეჯით, გააღმერთეს იესო.

თანამედროვე ქრისტიანი, ბიბლიის მქადაგებელი, მგზნებარე ევანგელისტი, უფრო უხეშ სიტყვებსა და გამოთქმებსაც იყენებს, რომ გადაიბიროს ვინმე თავისკენ.

იგი ამბობს:

ა) იესო ან ღმერთია, ან მატყუარა!

ბ) იესო ან ღმერთია, ან შეშლილი!

გ) იესო ან ღმერთია, ან თვითმარქვია!

ეს არის მათი სიტყვები, ქრისტიანული ლიტერატურიდან ამოკრებილი. რადგანაც არც ერთი გონიერი ადამიანი, მუსლიმი თუ არამუსლიმი, არ დაგმობს იესოს და არ უწოდებს მას არც ერთ ზემოთჩამოთვლილ სიტყვას, როგორც მქადაგებელი იწვევს მას, იგი ნებსით თუ უნებლიედ ეთანხმება მქადაგებლის პათოსს. ადამიანი ფიქრობს, რომ მან არჩევანი უნდა გააკეთოს ამ ორ პოლუსს შორის. მან არ იცის, რომ არსებობს გონიერი ალტერნატივა ამ ქრისტიანული თავსატეხისა.

## გონიერი ალტერნატივა

ნუთუ შეუძლებელია რომ იესო იყოს, როგორც იგი ამბობდა, უბრალოდ მაცნე, როგორც მრავალი სხვა მაცნე და წინასწარმეტყველი მის წინ? დამატებით - ერთ-ერთი უდიდესი მათგან, ძლიერი სასწაულმოქმედი, დიადი სულიერი მოძღვარი და მესია! რატომ მხოლოდ "ღმერთი ან შეშლილი"? ნუთუ ღვთაებრიობის ერთადერთი ალტერნატივა "შეშლილობაა"? რა არის ღმერთის ანტონიმი? რას უპასუხებენ სწავლული ქრისტიანები?

ყურანი ცხადჰყოფს იესოს ჭეშმარიტ მდგომარეობას ერთი აიით, მეოთხე სურის 171-ე აიით, რომელსაც ამგვარად განმარტავს იუსუფ ‘ალი:

1) იგი იყო ადამიანის შვილი, მარიამისა, და შესაბამისად, ადამიანი.

2) მაგრამ იგი ამოირჩია ღმერთმა და მიანიჭა პატივი მაცნეობისა, ამიტომაც ჩვენგანაც პატივისცემის ღირსია.

3) ღმერთის სიტყვა, ბოძებული მარიამისთვის, როცა ღმერთმა ბრძანა "იყავ" და იგი იქმნა (აალ  იმრან, 3:59).

4) სული, გამოსული ღმერთისგან, მაგრამ არა ღმერთი. მისი ცხოვრება და მოღვაწეობა მეტად შეზღუდული იყო, ვიდრე ზოგიერთი სხვა მაცნისა, მაგრამ იგი ჩვენგან მაინც დიდი პატივისცემისა და დაფასების ღირსია. სწავლებები სამების, ღმერთთან თანასწორობის, მხოლოდშობილი ძისა და ა.შ. შესახებ მკრეხელობაა. ღმერთი თავისუფალია ყოველგვარი საჭიროებებისგან და არც ძეს საჭიროებს იმისთვის, რომ შეასრულოს მისი საქმეები, მიუტევოს ცოდვა ადამიანებს და ა.შ. იოანეს სახარებამ ალექსანდრიული გნოსტიკური მისტიციზმის საზურველში გახვია "სიტყვა", მაგრამ სიტყვის ნამდვილი რაობა ახსნილია ამ აიაში.

## იესოს სიტყვა

ქვემოთ მოცემულია ბრძენი ყურანის მეხუთე სურის, ალ-მა'იდას 116-118 აიები. ისინი აღწერენ სამსჯავროს დღის ერთ ეპიზოდს, როცა ღმერთი შეეკითხება იესოს, ღმერთმა დალოცოს იგი, მისი და დედამისის მიმართ თაყვანისცემის შესახებ და მის პასუხს.

**"და როდესაც ღმერთი იტყვის - იესო ძე მარიამისა! ნუთუ შენ უთხარი ადამიანებს, რომ შენთვისა და დედაშენისთვის ეცათ თაყვანი, ჩემს გარდა? იგი (იესო) იტყვის: დიდებული ხარ შენ! მე ვერ ვიტყოდი იმას, რისი თქმის უფლებაც არ მქონია. მე რომ მეთქვა ეს, შენ უეჭველად გეცოდინებოდა, რადგან შენ უწყი, რა არის ჩემს გულში, ხოლო მე არ ვიცი, რა არის შენში. შენ ხარ ის, ვინც უწყის ყოველი დაფარული. მე არაფერი მითქვამს მათთვის, გარდა იმისა, რაც შენ მიბრძანე - იწამეთ ღმერთი, ჩემი უფალი და თქვენი უფალი! და მე ვიყავი მოწმე მათ შესახებ ვიდრე ვცხოვრობდი მათ შორის. როცა შენ ამომიყვანე მე, შენ უწყოდი, რას იქმოდნენ ისინი და შენ ხარ ყოველი ქმედების მოწმე. თუ შენ დასჯი მათ, ისინი შენს ხელთ არიან, თუ მიუტევებ, რადგან შენ ხარ ძლევამოსილი, მსაჯულთმსაჯული."**

## არასოდეს გამოუცხადებია ღვთაებრიობა

თუ ზემოთმოყვანილი სიტყვები ყოვლისმცოდნისა, რომ იესოს "არაფერი უთქვამს, გარდა იმისა, რაც ღმერთმა უბრძანა - ერწმუნათ ღმერთი - მისი უფალი და მათი უფალი", მაშინ რითი ხსნიან ქრისტიანები იესოს ღვთაებრიობას?

არ არის არც ერთი პირდაპირი ციტატა მთელს ბიბლიაში, მის არც ერთ ვერსიაში (ბიბლიას აქვს რამდენიმე ვარიანტი. აღმოსავლური ეკლესიები ცნობენ 77 წიგნიან ბიბლიას, კათოლიკური - 73 წიგნს, ხოლო პროტესტანტები 66 წიგნს.

დანარჩენ წიგნებს ისინი განიხილავენ როგორც აპოკრიფას, ანუ საეჭვოს.) სადაც იესო ამბობს, რომ იგი ღმერთია და მას უნდა ემსახურონ. ასევე იგი არსად არ ამბობს, რომ ის და ღმერთი ერთნი არიან.
ეს ბოლო ფრაზა აღძრავს ბევრ მგზნებარე ევანგელისტს, მათ შორის თეოლოგიის პროფესორებსაც. ახალგაქრისტიანებულებსაც კი დაზეპირებული აქვთ ეს მუხლები. მათ აჩვენეს ეს მუხლები, კონტექსტიდან ამოღებული და მათაც ამ მუხლებზე დააფუძნეს თავისი რწმენა. "ერთნი ვართ" - ეს სიტყვები მათ ასოციაციურ მეხსიერებას აღვიძებს. "კი, უთქვამს!" იტყვიან ისინი, "იესომ თქვა რომ იგი ღმერთია!" სად?

## პასტორი სუფრასთან

მე დავპატიჟე პასტორი მორისი და მისი ცოლი ვახშამზე "ოქროს ფარშევანგში". როცა სუფრასთან ვისხედით, ჩვენი ცოდნის ურთიერთგაზიარებისას, მე მომეცა შანსი დამესვა მისთვის ეს კითხვა - "სად?" და მანაც უყოყმანოდ მიპასუხა ბიბლიური ციტატით: "მე და მამა ერთნი ვართ!", რაც მისი აზრით ნიშნავდა, რომ ღმერთი და იესო ერთი და იგივე პერსონაა. რომ იესო აცხადებს მისი ღვთაებრიობის შესახებ. ეს მუხლი ჩემთვის კარგად იყო ცნობილი, მაგრამ იგი კონტექსტიდან იყო ამოგლეჯილი. მას არ ჰქონდა ის მნიშვნელობა, რაც პასტორს წარმოედგინა. ამიტომ მე ვკითხე მას - "რა არის კონტექსტი?"

## კონტექსტიდან ამოგლეჯა

პასტორმა ჭამა შეწყვიტა და გაკვირვებული მომაჩერდა. მე ვთქვი: "რატომ მიყურებთ გაკვირვებული? არ იცით კონტექსტი? თქვენს მიერ მოყვანილი ციტატა არის ტექსტი, ხოლო მე მინდა ვიცოდე კონტექსტიც, მისი წინა ტექსტი და გაგრძელება." ჩემს წინ იჯდა ინგლისურენოვანი კანადელი, პრესვიტერიანული ეკლესიის მსახური, თეოლოგიის დოქტორი, და მე მას ვუხსნიდი სიტყვა "კონტექსტის" მნიშვნელობას. მან რა თქმა უნდა იცოდა, რას ნიშნავდა ეს სიტყვა. მაგრამ მსგავსად მისი სხვა თანამემამულეებისა და თანამორწმუნეებისა, მას არასოდეს შეუსწავლია, რა დროს და რის გამო თქვა იესომ ეს სიტყვები.

ჩემი ორმოცწლიანი გამოცდილების მანძილზე, ეს ტექსტი მრავალჯერ უთქვამთ ჩემთვის, მაგრამ არც ერთ სწავლულ ქრისტიანს არ უცდია, გაეგო მისი რეალური მნიშვნელობა. ისინი ყოველთვის იღებენ ხოლმე ჯიბის ბიბლიას დანარჩენი მუხლების წასაკითხად. მაგრამ დოქტორს თან არ ჰქონდა თავისი ჯიბის ბიბლია. როცა მან დააპირა ბიბლიის მოსატანად წასვლა, მე შევაჩერე იგი და ვუთხარი - "უეჭველად, თქვენ იცით თქვენი ბიბლია? იცით, რა ციტატა მოგყავთ?" ამის წაკითხვის შემდეგ, ვიმედოვნებ, ქრისტიანები გამოასწორებენ ამ ნაკლს, მაგრამ ვეჭვობ, ჩემ მუსლიმ მკითხველებს შეხვდეთ რომელიმე, ვინც დაასახელებს კონტექსტს ამ სიტყვებისა.

## როგორია კონტექსტი?

პასტორის მხრიდან უხერხულად გამოჩნდა, როცა ვერ მომიყვანა კონტექსტი და კითხვა დამიბრუნა - "თქვენ იცით რა არის კონტექსტი ამ ფრაზისა?"

"რა თქმა უნდა" ვუპასუხე მე. "მაშ, დაასახელეთ!" მითხრა პასტორმა. თქვენი ციტატა იოანეს 10:30 მუხლია - ვთქვი მე - კონტექსტის გასაგებად კითხვა 23-ე მუხლიდან უნდა დავიწყოთ.

**დადიოდა იესო ტაძარში, სოლომონის ბჭესთან.** (იოანე, 10:23) იოანე, ამ ტექსტის ავტორი, არ ასახელებს მიზეზს, რატომ დადიოდა იესო მარტო "ლომის ხახაში", რადგან იუდეველები არ გამოტოვებდნენ შესაძლებლობას ანგარიში გაესწორებინათ იესოსთვის. ალბათ, იგი იმედოვნებდა, რომ ისევე დაერეოდა იუდეველებს, როგორც წინათ, როცა მან შოლტით გამოყარა ვაჭრები და მეკერმეები ტაძრიდან, მათი დახლები კი ამოაყირავა (იოანე, 2:15)

**გარს შემოერტყნენ იუდეველები და უთხრეს: სანამდის უნდა გვიმწარებდე სულს? თუ ქრისტე (მესია) ხარ, გვითხარი ნათლად**! (იოანე, 10:24)

ისინი გარს შემოეხვივნენ იესოს, უთითებდნენ მასზე და დაიწყეს მისი გამოწვევა, რომ მას არ გამოუცხადებია თავის შესახებ პირდაპირ და გასაგებად. რომ იგი ორაზროვნად ლაპარაკობდა. ისინი ცდილობდნენ მოენახათ მიზეზი, რომ უფრო გულმოდგინედ მიეტანათ იერიში მასზე. მათი უკმაყოფილების ნამდვილი მიზეზი კი ის იყო, რომ მათ არ მოსწონდათ იესოს ქადაგება, მისი მინიშნებები, სადაც იგი გმობდა მათ ფორმალიზმს, რელიგიის ზედაპირულ მიმდევრობას და სჯულის კანონის მიმართ ასოკირკიტა დამოკიდებულებას და სულიერების დავიწყებას. მაგრამ იესოს არ შეეძლო უფრო მეტად გაებრაზებინა ისინი - ძალიან ბევრნი და უკვე საკმაოდ გაბრაზებულნი იყვნენ. კეთილგონიერება მამაცობის საუკეთესო ნაწილია, მშვიდი გონებითა და მდგომარეობის შესაბამისად.

**მიუგო მათ იესომ: გითხარით და არ მერწმუნეთ; საქმენი, რომელთაც ვაკეთებ მამის სახელით, თვითონვე მოწმობენ ჩემთვის. მაგრამ თქვენ არ გჯერათ, ვინაიდან არა ხართ ჩემი ცხვართაგანნი, როგორც გითხარით.** (იოანე, 10:25-26)

იესო უარყოფს მისი მტრების ცრუბრალდებას, თითქოს იგი ორაზროვანი იყო თავის გაცხადებაში. იგი ამბობს, რომ მან საკმარისად ნათლად აუხსნა მათ, მაგრამ ისინი არ უსმენენ მას.

**ჩემს ცხვრებს ჩემი ხმა ესმით, მე ვიცნობ მათ, და ისინიც მომდევენ. მე ვაძლევ მათ საუკუნო სიცოცხლეს; არ წარწყმდებიან უკუნისამდე და ვერავინ**

**მომტაცებს მათ ჩემი ხელიდან. მამაჩემი, რომელმაც მომცა ისინი, ყველაზე უმეტესია; და მისი ხელიდან ვერავინ წარიტაცებს მათ.** (იოანე, 10:27-29)

როგორ შეიძლება ვინმე იყოს ისე ბრმა, რომ ვერ დაინახოს ბოლო ორი მუხლის დასასრულთა მსგავსება. მაგრამ სულიერი დეფექტი ფიზიკურ ნაკლზე უარესია. იგი ეუბნება იუდეველებსა და მომავალ თაობებს ნამდვილ ურთიერთობასა და ერთობაზე მამასა და ძეს შორის. და მთავარი მუხლი:

**მე და მამა ერთნი ვართ** (იოანე, 10:30)

ერთნი რაში? ყოვლისმცოდნეობაში? ბუნებაში? ყოვლისშემძლეობაში? არა! ერთნი არიან საერთო მიზნით. როცა მორწმუნე მიიღებს რწმენას მაცნე ზრუნავს, რომ იგი დარჩეს რწმენაში და ღმერთიც ზრუნავს, რომ იგი დარჩეს რწმენაში. ეს არის მიზანი მამისა, ძისა და წმიდა სულისა. და ყოველი მორწმუნე ქალისა თუ კაცისა. დაე, თავად იოანემ ახსნას თავისი მისტიური გნოსტიკური ფორმულირება:

**მარტო მათთვის როდი გევედრები, არამედ ყველასთვის, ვისაც გწამვარ მათივე სიტყვით. რათა ყველა ერთი იყვნენ, როგორც შენ, მამაო, ჩემში, ხოლო მე - შენში. და ირწმუნოს ქვეყანამ, რომ შენ მომავლინე. დიდება, რომელიც შენ მომეცი, მე მათ მივეცი, რათა იყვნენ ჩვენსავით ერთი.** (იოანე, 17:20-22)

თუ იესო და ღმერთი ერთნი არიან და ეს ერთობა მას ღმერთად ხდის, მაშინ გამყიდველი იუდა, ურწმუნო თომა, ეშმაკეული პეტრე (მათე, 16:23) ასევე ის ცხრა მოწაფე, რომლებმაც მიატოვეს იგი გასაჭირში, არიან ღმერთები, რადგან იგივე ერთობა ღმერთთან, რაც იესომ განაცხადა იოანეს 10:30-ში, მან განაცხადა ყველასთვის, ვინც "მიატოვა ის და გაიქცა" (მარკოზი, 16:50) ყველა "მცირედ მორწმუნეთათვის" (მათე, 8:26) ყველა "ურწმუნო და უკეთურისთვის" (ლუკა, 9:41). როდის დასრულდება ეს მკრეხელობა?
ფრაზა "მე და მამა ერთნი ვართ" იყო სრულიად ჩვეულებრივი, იგი ნიშნავდა მხოლოდ საერთო მიზანს ღმერთთან. მაგრამ იუდეველები ეძებდნენ მიზეზს იესოს წინააღმდეგ და ამიტომაც:

**მაშინ იუდეველებმა კვლავ ქვებს დასტაცეს ხელი მის ჩასაქოლად. იესომ მიუგო მათ: მრავალი კეთილი საქმე გიჩვენეთ მამაჩემის მიერ; რომელი მათგანისთვის მიპირებთ ჩაქოლვას? მიუგეს იუდეველებმა და თქვეს: კეთილი საქმისთვის კი არ ჩაგქოლავთ, არამედ ღმრთის გმობისთვის, ვინაიდან კაცი ხარ და ღმერთად კი მოგაქვს თავი**! (იოანე, 10:31-33)

24-ე მუხლში იუდეველებმა იესოს წაუყენეს ცრუ ბრალდება, თითქოს იგი ორაზროვნად ლაპარაკობდა. როცა ეს ბრალდება საფუძველშივე უარყოფილი იქნა, მაშინ მათ იესოს დააბრალეს მკრეხელობა, რომელიც სულიერ სამყაროში

უდიდესი დანაშაულია. მათ იფიქრეს, რომ იესო თავს ღმერთად აცხადებდა, როცა თქვა: მე და მამა ერთნი ვართ. ქრისტიანები ეთანხმებიან იუდეველებს ამაში, რომ იესომ მართლაც განაცხადა ასეთი რამ, თუმცა მათი აზრით, ეს არ არის მკრეხელობა, რადგან იესო მართლად ღმერთია და მას შეეძლო განეცხადებინა მისი ღვთაებრიობის შესახებ.

ქრისტიანები და იუდეველები დარწმუნებულნი არიან ამ სიტყვების უდიდეს მნიშვნელობაში. პირველებისთვის ეს არის კარგი საფუძველი მათი ხსნისა, ხოლო მეორეთათვის - უარყოფისა. მაგრამ იესო თამაშგარეა, რადგან:

**მიუგო მათ იესომ: განა თქვენს რჯულში არ გიწერიათ: მე ვთქვი, რომ ღმერთები ხართ? ხოლო თუ ღმერთები უწოდა მათ, ვის მიმართაც იყო ღმერთის სიტყვა (წერილი კი ურღვევია), მას ვინც წმიდა-ყო და ამქვეყნად მოავლინა მამამ, ეუბნებით, ღმერთსა გმობო, რაკიღა ვთქვი, მე ვარ ძე ღმრთისა?** (იოანე, 10:34-36)

## რატომ "თქვენი რჯული"?

იესო ოდნავ სარკასტულია 34-ე მუხლში, მაგრამ მაინც რატომ თქვა მან - თქვენს რჯულში? ის ხომ მისი რჯულიც იყო? განა მან არ თქვა: **ნუ გგონიათ, თითქოს მოვედი რჯულის, გინდა წინასწარმეტყველთა გასაუქმებლად. გასაუქმებლად კი არ მოვედი, არამედ აღსასრულებლად. რადგანაც ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: სანამ არ გადავა ცა და მიწა, ერთი იოტიც ან ერთი წერტილიც არ გადავა რჯულისაგან, სანამ ყოველივე არ აღსრულდება** (მათე, 5:17-18)

## "ღმერთები ხართ"?

ღმერთები ხართ - აქ მას 81 ფსალმუნის 6 მუხლიდან მოჰყავს ციტატა (ბიბლიის ინგლისურ რედაქციებში ფსალმუნთა 82:6) - **თქვენ ხართ ღმერთები და უზენაესის ძენი ხართ თქვენ ყველანი!** იესო აგრძელებს - **თუ ღმერთები უწოდა მათ, ვის მიმართაც იყო ღმრთის სიტყვა, წერილი კი ურღვევია...** (იოანე, 10:35). სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, იგი ამბობს - თქვენ ვერ შეეწინააღმდეგებით ჩემს სიტყვებს! მან იცის თავისი წერილი და თავდაჯერებით საუბრობს: - თუ წინასწარმეტყველებს, მაცნეებს და მორწმუნეებს ეწოდებათ ღმერთები ჩვენს წიგნებში, რომელიც ურყევი ავტორიტეტია თქვენთვის, მაშინ რატომ გამომარჩევთ მე? მე მხოლოდ ღვთის ძედ გამოვაცხადე ჩემი თავი, რაც ბევრად მცირე ტიტულია იმასთან შედარებიტ, რაც თავად ღმერთმა უწოდა სხვებს - ღმერთებოო. თუნდაც მე ჩემი თავისთვის ღმერთი მეწოდებინა, მაინც ვერაფერ ბრალს ვერ დამდებდით!

აი, ეს არის იესოს სიტყვების პირდაპირი მნიშვნელობა და კონტექსტი, ყოველგვარი ეზოთერული განმარტებებისა და კომენტარების გარეშე.

## თავი მეშვიდე: დასაბამიდან.

"მაშ, სად ამბობს იესო - მე ვარ ღმერთი, ან მე ვარ ღმერთის თანასწორი, ან თაყვანი მეცით მე?"- ვკითხე კიდევ ერთხელ პასტორ მორისს. მან ღრმად ჩაისუნთქა და კიდევ ერთხელ სცადა ბედი, დაასახელა ყველაზე უფრო ხშირად გამეორებადი მუხლი ქრისტიანული ბიბლიიდან - იოანეს 1:1. **დასაბამიდან იყო სიტყვა, სიტყვა იყო ღმერთთან და ღმერთი იყო სიტყვა.**

აღსანიშნავია, რომ ეს არ არის იესოს სიტყვა. ეს არის იოანეს სიტყვები. ამ სიტყვების პირველწყარო კი ფილონ ალექსანდრიელია, იუდეველი ფილოსოფოსი და სწავლული, რომელმაც დაწერა ეს სიტყვები იესოსა და იოანეს დაბადებამდე. და ფილონს არ გამოუცხადებია ისინი ღვთაებრივი წარმოშობის სიტყვებად. არ ვიცით, რა მისტიკური და ეზოთერული მნიშვნელობა ჩააქსოვა ფილონმა ამ სიტყვებში, სანამ იოანე გადმოიწერდა მათ, ჩვენ შევაფასებთ მათ მათი ღირებულების შესაბამისად.

## ბერძნული, და არა ივრითი

რადგან ახალი აღთქმის ოცდაშვიდივე წიგნის ხელნაწერები ბერძნულადაა, ერთ-ერთმა ქრისტიანულმა მიმდინარეობამ მათ სახელიც კი შეუცვალა და ახალ აღთქმას ქრისტიანობის ბერძნული წერილები უწოდა! ასე რომ, მე ვკითხე პასტორს - იცოდა თუ არა მან ბერძნული. "დიახ" - მიპასუხა მან - მე ვსწავლობდი ბერძნულს ხუთი წლის განმავლობაში, ის იყო სავალდებულო საგანი მის სასწავლებელში. მაშინ მე ვკითხე მას - ბერძნულად როგორ წერია სიტყვა ღმერთი ციტატაში **"სიტყვა იყო ღმერთთან"**? მან გაკვირვებით დამიწყო ყურება, მაგრამ არ უპასუხია. მე კი ვთქვი - ეს სიტყვაა ჰოთეოს, რაც ნიშნავს ერთ კონკრეტულ ღმერთს (შდრ. The God). რადგან ევროპული და ჩრდილო ამერიკული სისტემა იყენებს დიდ ასოებს რათა გამოხატოს საკუთარი სახელი, ხოლო პატარა ასოებით - არსებითი სახელები. ჰოთეოს - გამოხატავს ღმერთს დიდი ასოთი, ანუ კონკრეტულ ერთ ღმერთს. "ახლა კი მითხარით" ვკითხე პასტორს კვლავ "რა სიტყვა გამოიყენება ბერძნულად ღმერთის აღსანიშნავად ამ ფრაზის მეორე ნაწილში - **ღმერთი იყო სიტყვა?**" პასტორი კვლავ დუმდა. არ ვიცი რატომ - არ იცოდა ბერძნული თუ დაბნეული იყო. მე ვთქვი: "ეს სიტყვაა თონთეოს, რაც ნიშნავს ღმერთს, განუსაზღვრელად" (შდრ. god).

"თქვენი წერის სისტემის შესაბამისად" განვაგრძე მე "თქვენ არ უნდა გეთარგმნათ ორივე "ღმერთი" ამ ფრაზაში, როგორც კონკრეტული, ერთი ღმერთი. თქვენ კი თარგმნეთ. მეტიც - თქვენ 2 კორინთელთა 4:4, როცა ამა სოფლის ღმერთი განუსაზღვრელ, დაუკონკრეტებელ ღმერთად აქციეთ, თუმცა პავლემ

დასწერა ჰოთეოს, ანუ კონკრეტული, ერთი ღმერთი? თუმცა სიტყვა იდენტურია იოანეს 1:1-ში პირველად მოხსენიებული ღმერთისა. რატომ მოიქეცით ასე?

ძველ აღთქმაშიც არის ასეთი რამ უთხრა უფალმა მოსეს - **ღმერთად დამიდგენიხარ ფარაონისთვის!** (გამოსვლა 7:1) რატომ წერთ აქაც განუსაზღვრელ ღმერთს და არა კონკრეტულ ერთ ღმერთს, როგორც იქცევით სიტყვის შემთხვევაში, როცა სიტყვას აქცევთ საკუთარ სახელად? რატომ აკეთებთ ამას, რატომ ცდილობთ ღმერთის სიტყვის შეცვლას?" ვკითხე პასტორს.

"მე არ მიქნია ეს" - თქვა მან.

"ვიცი" ვუთხარი მე: "მე ვსაუბრობ ქრისტიანობის შესახებ, რომლის მიზანიცაა ყველა საშუალებით დაამტკიცოს იესოს ღმერთობა, შეცვალოს დიდი და პატარა ასოები იმგვარად, რომ ეს გამოვიდეს, რომ შეაცდინოს მასები, რომლებიც სიღრმისეულად არ იცნობენ საკითხს და აფიქრებინოს მათ, რომ ყოველი ასო, ყოველი სასვენი ნიშანი და რეგისტრი ღმერთის ნაკარნახევია? კონკრეტული ერთი ღმერთისა?"

## თავი მერვე: რა დარჩა?

### სამი საკითხი

ისეთი მცირე პუბლიკაცია, როგორიც თქვენს წინაშეა, ძნელად წარმოსადგენია რომ სრულად და ამომწურავად ისაუბროს ყურანში იესოს, ღმერთმა დალოცოს იგი, ყოველ მოხსენიებაზე, რომელიც 15 სურაშია გაბნეული. ჩვენ შეგვიძლია მხოლოდ ლაკონურად ვისაუბროთ და სწრაფად გადავავლოთ თვალი სამ მნიშვნელოვან საკითხს:

იესო არ უცვამთ ჯვარზე (ან-ნისა, 4:157).

მისი მისია და სასწაულები (ალ-მა იდა, 5:113; მარიამ, 19:30-33)

წინასწარმეტყველება აჰმადის ﷺ შესახებ (61:6).

პირველი საკითხის შესახებ არსებიბს წიგნი "ჯვარს აცვეს თუ არა მესია?" (Was Christ Crucified?), რომელიც მე დაახლოებით ოცი წლის წინათ დავწერე. ის დღეს აღარ იბეჭდება და სჭირდება გადამუშავება, რადგან მრავალმა წყალმა ჩაიარა მას შემდეგ, როცა მან პირველად იხილა დღის სინათლე.

რაც შეეხება მესამე საკითხს - ნაწინასწარმეტყველებ აჰმადს, ﷺ, ასევე არსებობს წიგნი ამ საკითხზეც - მუჰამმადი, ﷺ, მესიის მემკვიდრე" (Muhammed, ﷺ, the Natural Successor to Christ).

## გადარჩენის გზა

ამჯერად მეორე საკითხს დავუბრუნდეთ - მისია და სასწაულები. იესოს მისია ისეთივე უბრალო და ადვილად გასაგები იყო, როგორც მისი წინამორბედებისა და მისი მემკვიდრისა, მუჰამმადის, ﷺ. სახელდობრ - იწამეთ ღმერთისა და შეასრულეთ მისი მცნებები. რადგან ღმერთი, რომელმაც გამოგზავნა მაცნეები, თანმიმდევრულია და არა **"აშლილობის ღმერთი"** (1 კორინთელთა 14:33)

რჯულის კანონის მორჩილი ებრაელი მიდის იესოსთან და ეძებს გზას გადარჩენისთვის, ამ ეპიზოდს აღწერს მათე:

**"და აჰა, ვიღაც მიუახლოვდა და უთხრა: კეთილო მოძღვარო, რა სიკეთე ვქნა, რომ საუკუნო სიცოცხლე მქონდეს?**

**ხოლო მან მიუგო: რატომ მიწოდებ მე კეთილს? არავინაა კეთილი, გარდა ერთის - ღმერთისა, ხოლო თუ გსურს შეხვიდე სიცოცხლეში, დაიცავი მცნებანი."** (მათე, 19:16-17)

ნებისმიერი დამეთანხმება რომ ამ სიტყვებიდან მხოლოდ ერთი აზრის გამოტანაა შესაძლებელი - იესო ამბობს, რომ გადარჩენა შესაძლებელია მცნებების დაცვით და ამისთვის არანაირი მსხვერპლშეწირვა და ჯვარცმა არ არის საჭირო. თუ, რასაკვირველია, იესო არ ლაპარაკობდა იმ ფარული აზრით, რომ მისი მომავალი თავგანწირვა კაცობრიობის ცოდვების გამოსასყიდად, არ იყო შორს ამ დღიდან.

რატომ მიუთითა იესომ მას ძალიან რთულად შესასრულებელ საქმეზე - დაეცვა რჯულის მცნებანი, როცა არსებობდა ბევრად უფრო ადვილი შესაძლებლობა - უბრალოდ ერწმუნა იესოსი და მისი ჯვარცმა იხსნიდა მას და გამოისყიდდა მის ცოდვებს? ნუთუ იესომ არ იცოდა რა ელოდა? ნუთუ სამყაროს შექმნამდე ძესა და მამას შორის არ ყოფილა ეს შეთანხმებული, რომ მისი სისხლი დაიღვრებოდა კაცობრიობის ცოდვების გამოსასყიდად? ნუთუ მან მეხსიერება დაკარგა?

არა! არ ყოფილა არავითარი მსგავსი შეთანხმება იესოსთან. მან იცოდა, რომ არსებობს მხოლოდ ერთი გზა ღმერთისკენ, მხოლოდ ერთი გზა გადარჩენისა, და ეს ღვთიური მცნებების დაცვაა!

## რას გვიმტკიცებენ სასწაულები?

რაც შეეხება მის სასწაულებს: ბრძენი ყურანი ღრმა დეტალებს არ მოგვითხრობს ბრმა ბარტიმეოსსა და ლაზარეზე, ან სხვა ნებისმიერ სასწაულზე, გარდა ჩვილი იესოს მიერ დედამისის დაცვისა მისი მტრებისგან. მუსლიმი

უყოყმანოდ იღებს იესოს ნებისმიერ უდიდეს სასწაულს, მათ შორის გარდაცვლილთა აღდგენასაც კი. მაგრამ ეს არ აქცევს იესოს ღმერთად, ან მის მხოლოდ შობილ ძედ, როგორც ქრისტიანებს წარმოუდგენიათ. სასწაულები არ ამტკიცებს წინასწარმეტყველობასა და მაცნეობასაც კი, ან იმას, კაცი მართალია თუ მატყუარა, იესომ თავად თქვა:

**"რადგან აღდგებიან ცრუქრისტენი და ცრუწინასწარმეტყველნი, და მოახდენენ დიდ სასწაულებსა და ნიშებს, რათა აცდუნონ, თუკი შესძლეს, თვითონ რჩეულნიც."** (მათე, 24:24)

თუ ცრუწინასწარმეტყველებსა და ცრუქრისტეებს შეუძლიათ დიდი სასწაულებისა და ნიშების მოხდენა, ესე იგი სასწაულები არ არის ნიშანი იმისა, წინასწარმეტყველი ნამდვილია თუ ცრუ. იოანე ნათლისმცემელი, იესოს სიტყვების მიხედვით, წინასწარმეტყველთა შორის უდიდესია, უფრო დიდი, ვიდრე მოსე, დავითი, სოლომონი, ესაია და ყველა, მათ შორის თავადაც. მისი სიტყვებია:

**"ჭეშმარიტად გეუბნებით თქვენ: დედისგან შობილი არვინ აღმდგარა იოანე ნათლისმცემელზე უმეტესი..."** (მათე, 11:11)

მათ შორის თავად იესოცაა, რადგან ისიც დედის, მარიამის მიერ იყო შობილი.

იოანე ყველაზე უდიდესია, თუმცა არც ერთი სასწაული არ მოუხდენია! სასწაულები არ არის შეფასების კრიტერიუმი წინასწარმეტყველთა და მაცნეთა სიდიდისა.

მაგრამ ქრისტიანი ბავშვური სიჯიუტით ამტკიცებს იესოს ღვთაებრიობას, რადგან იესო აღადგენდა გარდაცვლილებს. ნუთუ გარდაცვლილთა აღდგენა სხვებსაც ღმერთად აქცევს? იგი თავს გაურკვევლობაში იგდებს, რათა თვალს ხუჭავს სხვების ხელით მოხდენილ უფრო დიდ სასწაულებზე, რომლებიც ჩრდილავენ იესოსაც კი ბიბლიაში. ამ ცრუ კრიტერიუმის მიხედვით, ღმერთები არიან:

მოსე - მან უსიცოცხლო ჯოხი ცოცხალ გველად აქცია (გამოსვლა, 7:10). ელისე - როცა გარდაცვლილი ელისეს ძვლებს შეეხო, მას მყისვე დაუბრუნდა სიცოცხლე (4 მეფეთა 13:21).

საჭიროა სასწაულების მთელი კატალოგის ჩამოთვლა? მაგრამ სიჯიუტე გრძელდება - სხვა წინასწარმეტყველები და მაცნეები ღმერთის ძალით ახდენდნენ სასწაულებს, ხოლო იესო - თავად! მართლაც ასე იყო? საიდან ჰქონდა იესოს სასწაულების მოხდენის ძალა? მოდი თავად მისგან მოვისმინოთ პასუხი:

## ძალა არ არის მისი

**"... მომეცა მე მთელი ხელმწიფება ცაზედაც და მიწაზედაც"** (მათე, 28:18).

**"... თუ მე ღმერთის სულით ვაძევებ ეშმაკთ, მოუწევია თქვენამდეც ღვთის სასუფეველს"** (მათე, 12:28)

**"მე არაფერი შემიძლია ჩემდა თავად..."** (იოანე, 5:30)

**"... თუ მე ღმერთის თითით ვაძევებ ეშმაკთ..."** (ლუკა, 11:20) ამგვარად, ძალა, რომელსაც ის ფლობს, მისი არ არის, ის მიეცა მას. ვისგან მიეცა? ღმერთისგან, რა თქმა უნდა. ყოველი მისი ქმედება და სიტყვა ადასტურებს ამას.

## ლაზარე

რადგან იესოს უდიდესი სასწაულის, ლაზარეს მკვდრეთით აღდგინების შესახებ ამდენია ნასაუბრები და დაწერილი, ამიტომაც უფრო დაწვრილებით განვიხილოთ ეს ეპიზოდი, როგორც მას აღწერს იოანე. აღსანიშნავი და გასაკვირია, რომ არც ერთი სხვა სახარება არ მოიხსენიებს ლაზარეს არც ერთ კონტექსტში. ამბავი იწყება იმით, რომ ლაზარე იყო მძიმედ ავადმყოფი, მისი დები - მარიამი და მართა სთხოვდნენ იესოს, სტუმრად მისულიყო მათთან და განეკურნა მათი ძმა. თუმცა იესოს დააგვიანდა - როცა იგი მივიდა, ლაზარე ოთხი დღის გარდაცვლილი იყო.

## იგი დარდობდა

მართამ შესჩივლა იესოს, მისი დროზე მოსვლის შემთხვევაში მისი ძმა გადარჩებოდა. თუ მას შეეძლო სხვა სნეულთა განკურნება, იგი შეძლებდა ლაზარეს, თავისი მეგობრის განკურნებასაც. იესომ მიუგო, რომ მას შეეძლო მიეცა საუკუნო სიცოცხლე მათთვის, ვინც ირწმუნებდა მის სიტყვებს. შემდეგ მარიამმა შესჩივლა იესოს - დროზე რომ მოსულიყავი, ლაზარეს გადაარჩენდიო. იესომ მიუგო - "თუ იწამებ, იხილავ ღვთის დიდებას". პირობა იყო რწმენა. განა იესომ არ თქვა, რომ რწმენას შეუძლია მთების შეძვრა? იგი ითხოვს წაიყვანონ საფლავთან. გზაში იგი დანაღვლიანებული იყო და ტიროდა, თან ღმერთს ევედრებოდა. ღმერთმაც შეისმინა მისი მწუხარე ვედრება, და როდესაც იესო დარწმუნდა, რომ ღმერთმა შეისმინა მისი ვედრება, მან უბრძანა გადაეგორებინათ ლოდი, რომელიც საფლავში შესასვლელს კეტავდა.

## როგორ გავექცეთ არასწორ ინტერპრეტაციას?

მარიამი ფიქრობს, რომ ოთხი დღის გარდაცვლილს, უკვე სუნი ექნება და ამიტომ არ სურს საფლავის გახსნა, მაგრამ იესო თავდაჯერებულია და ლოდსაც

გადააგორებენ. შემდეგ იესო აიხედავს ზეცისკენ და ამბობს: **"მამაო, გმადლობ რომ მისმინე. მე კი ვიცოდი, რომ ყოველთვის მისმენ, მაგრამ ეს ირგვლივ მდგომი ხალხის გასაგონად ვთქვი, რათა ირწმუნონ, რომ შენ მომავლინე."** (იოანე, 11:41-42)

რა არის ეს? სპექტაკლი? რატომ მოიქცა იგი ასე? რადგან მან იცოდა, რომ ეს ცრუმორწმუნე ადამიანები არასწორად გაიგებდნენ სასწაულის წყაროს. ისინი გააღმერთებდნენ მას! მკვდრეთით აღდგენა ხომ მხოლოდ და მხოლოდ ღმერთის პრეროგატივაა? იმაში საბოლოოდ დასარწმუნებლად, რომ ადამიანები სწორად გაიგებდნენ, იგი ხმამაღლა ამბობს რომ მწუხარება მხოლოდ ღმერთისადმი ვედრება იყო. შეიძლება იქ მყოფებმა ვერც გაიგეს ის ვედრება, მაგრამ ღმერთმა შეისმინა იგი - "გმადლობ, რომ მისმინე..." მეტიც - იგი ამბობს "მე კი ვიცოდი, რომ ყოველთვის მისმენ..." სხვაგვარად რომ ვთქვათ, ყოველი მისი სასწაული ღმერთის პასუხია მის ვედრებაზე. იუდეველებს ეს კარგად ესმოდათ, და ამიტომაც **"ღმერთს ადიდებდნენ, რომელმაც ამხელა ძალა მისცა ადამიანებს"** (მათე, 9:8)

იესო ასევე ხსნის იმასაც, რატომ საუბრობდა ხმამაღლა. იგი ამბობს - რათა ირწმუნონ, რომ შენ მომავლინე. ის, ვინც მოავლინეს, არის მაცნე, ხოლო თუ მომვლინებელი ღმერთია, მაშინ იგი არის ღმერთის მაცნე, ანუ "რასულუ ლ-ლაჰი". იესოს ყურანში სწორედ "რასულუ ლ-ლაჰი" ეწოდება.

სამწუხაროდ, იესოს მცდელობა, რომ აერიდებინა არასწორი ინტერპრეტაცია ამ სასწაულის წყაროს შესახებ, წარუმატებლად დასრულდა. ქრისტიანები არ იღებენ როგორც იესოს არაორაზროვან ნათქვამს, ასევე პირდაპირ და ცხად მითითებას პეტრესგან, კლდისგან, რომელზეც იესომ ააგო მისი ეკლესია. პეტრემ თქვა:

**"კაცნო ისრაელთანო, ისმინეთ ეს სიტყვები: იესო ნაზორეველი, კაცი თქვენდამი მოვლინებული ღვთის ძალით, ნიშებით და სასწაულებით, მის მიერ რომ მოახდინა ღმერთმა თქვენს შორის, როგორც თვითონვე უწყით"** (საქმენი, 2:22)

## საქმე არ არის უიმედოდ

ზუსტად იგივე გზავნილს იმეორებს უზენაესი ღმერთი ბრძენ ყურანში, მესამე სურის, აალ 'იმრანის 49 აიაში იგი გვეუბნება, რომ ყოველი სასწაული, რომელიც იესომ მოახდინა, ღმერთის მიერ მისთვის მინიჭებული ძალის შედეგი იყო. იესოც ამბობს იგივეს, პეტრეც ამბობს იგივე და ღმერთიც ამბობს იგივეს. მაგრამ ჯიუტი ადამიანი უბრალოდ არ უსმენს მათ. წინასწარგანწყობები რთული გადასალახავია. ჩვენი მიზანი და მოვალეობა კი არის რომ მოვუწოდოთ

მათ და მივაწოდოთ ინფორმაცია, დანარჩენი კი ღვთის ხელშია. რადგან საქმე ასე უიმედოდაც არ არის, რადგან ღმერთი ამბობს:

**"მათ შორის არიან წრფელი მორწმუნეებიც, მაგრამ უმეტესობა სიჯიუტით გზააბნეულა"** (აალ იმრან, 3:110)

"მათ შორის", რაც ნიშნავს ქრისტიანთა და იუდეველთა შორის, არის ორი ჯგუფი ადამიანთა - წრფელი მორწმუნეები, რომელთათვისაც არის ეს წიგნი, ხოლო მეორე ჯგუფი გზააბნეული ჯიუტებისაა. ჩვენ უნდა ვეცადოთ მათთან მისასვლელი გზების ძიებასაც. ჩვენ ვცდილობთ ამას, გადაეცით ეს წიგნი თქვენს არამუსლიმ მეგობრებს წაკითხვის შემდეგ. გადაუშალეთ მათ ყურანი და თავისი თვალით წააკითხეთ ის სურები და აიები, რაც განხილულია ამ წიგნში. შემდეგ კი ჩვენ შეგვეძლება გულმართლად დავასკვნათ:

**"ასეთი იყო იესო, ძე მარიამისა, ჭეშმარიტების სიტყვა, რომლის შესახებ ისინი კვლავ კამათობენ, არ შეეფერება ღმერთს ჰყავდეს ძე! დიდებულია იგი ამაზე. როცა იგი გადაწყვეტს რამეს, იტყვის - იყავ, და იგი იქნება, უეჭველად, ღმერთი არის ჩემი უფალი და თქვენი უფალი. მაშ, ემსახურეთ მას. ესაა პირდაპირი გზა"** (მარიამ, 19:34-36)

დასასრულს ქება-დიდება სამყაროს შემოქმედს, მისი ლოცვა-კურთხევა მის მაცნეებსა და გულმართალ მსახურებს. ღმერთს შევთხოვთ მის მოწყალებასა და პირდაპირ გზას.